# კაბბალა ცხოვრების სრული ორგანიზაციისთვის



რაბბი მიხაელ ბენ პესახ პორტნაარი, Ph.D.

Verkabbala Uitgevers -ის გამოცემა

„ არც ჯგუფები, არც გაერთიანებები, არც სულიერი მიმდინარეობები, არც სწავლების ნებისმიერი სხვა მეთოდები, როგორც წესი, დამყარებული ჯგუფურ (სოციალურ და ცხოველურ) საწყისზე ადამიანში, მას საბოლოო განვითარებამდე ვერ მიიყვანენ, რომელიც მისთვის და მხოლოდ პირადად მისთვისაა განსაზღვრული! მხოლოდ და მხოლოდ ლურიანული კაბბალის **ინდივიდუალური** მიდგომით, რომლის მარადიული მეთოდი კაცობრიობას მხოლოდ ამჟამად ევლინება, ეს რეალურად შესაძლებელი ხდება. ამისათვის მსოფლიოს **არის (ARI)** და **ზოჰარის** წიგნები მიეცათ, რომლებიც პიროვნებას და მასთან ერთად მთელ კაცობრიობას, ეგოისტური მისწრაფებებისადმი მონობისაგან, სრულ და სწრაფ განთავისუფლებამდე მიიყვანენ.“

რაბბი მიხაელ ბენ პესახ პორტნაარი.

## ავტორის შესახებ

**კაბბალის რაბბი (ოსტატი) მიხაელ ბენ პესახ პორტნაარი, ფილოსოფიის დოქტორი, კაბბალის სწავლების გავრცელების ხელშემწყობი საზოგადოების და ლურიანული კაბბალის ცენტრის დამაარსებელი, ლურიანული უნივერსიტეტის ასსოციაციისა და კვლევითი ინსტიტუტის - Lurian University & Research Institute Assiciation (LURIA) რექტორი და კაბბალისტიკის პროფესორი.**

მიხაელ პესახის ძე 1947 წ. უკრაინაში დაიბადა. 70-იან წლებში ოფიციალურად სწავლობდა მოსკოვის თალმუდის აკადემიაში, რომელიც იმ დროისათვის ამ დარგში, რუსეთში და მოკავშირე რესპუბლიკებში ერთადერთი სასწავლო დაწესებულება იყო. 1975 წლიდან ჰოლანდიაში, ქ. ამსტერდამში ცხოვრობს. 1981 წელს მან ქ. ამსტერდამის უნივერსიტეტში ჰუმანიტარული მეცნიერებების ფაკულტეტზე სწავლება დაასრულა და ოსტატის ხარისხი მიიღო. 90-იან წლებში ინფორმატოლოგიის საერთაშორისო აკადემიაში ფილოსოფიის დოქტორის ხარისხი მიიღო. ის ერთდროულად ივრითის და არამეული ენების, ებრაული მეცნიერებების ფაკულტეტზე ქ. ამსტერდამის უნივერსიტეტში გადიოდა სწავლებას. შემდეგ ის ებრაულ მეცნიერებებს ისრაელის, ევროპის და აშშ-ს რიგ თალმუდის აკადემიებში სწავლობდა. მაგრამ ბედის განგებით, ის იუდაიზმის ტრადიციული სწავლების რავინი ვერ გახდა. პირადად მისთვის კაბბალის მოძღვრება ყველა დროის, ყველა კაბბალისტებიდან უდიდესის, ღვთიური **არის (რაბბი ლურია აშკენაზი)** სწავლებიდან გაიხსნა, რომლის მეთოდი ყველგან ცნობილია, როგორც ლურიანული კაბბალა.

თუმცა კაბბალაში ოსტატად დიპლომის (სმიხა)- ქაღალდის ნაგლეჯის - მიღებით არ ხდებიან, რომელსაც ვიღაცისგან იღებენ და რომელიც დროთა განმავლობაში შეიძლება წაიშალოს კიდეც... რადგანაც კაბბალა არაა რელიგია, არამედ ინდივიდუალური სულიერი სრულყოფილებისა და კეთილდღეობის მიღწევის პირველადი მეთოდია. ერთადერთი დიდი კაბბალისტი გამორჩეულ მიმდევარს „ჩურჩულით" აცნობებს და ფარულად მას ოსტატად აკურთხებს. ეს სრულიად საკმარისია, რომ კაბბალაში მასწავლებელი გახდე. ამრიგად, სულიერში მოსწავლეს, თითქოსდა, „მძიმე ტვირთს აკიდებენ", რადგანაც მის შემდგომ გზას, უკვე დიდი მასწავლებელი განსაზღვრავს: წმინდა მეთოდი ახალ თაობას გადასცეს.

მიხაელი მისი მიმდევარი რჩება და ცოცხალ **არის** კაბბალაში თავის ერთადერთ და უშუალო მასწავლებლად თვლის. მას რბილად, მაგრამ მტკიცედ მოსთხოვეს ლურიანული კაბბალა კაცობრიობას **ყოველდღიურ ცხოვრებისეულ პრაქტიკაში გამოსაყენებლად** გაუხსნას**.** მიხაელის კითხვაზე: „ისინი მე ხომ არ დამიჯერებენ", ლურიამ უპასუხა: „შენ ჩემი ჭეშმარიტი მიმდევარი ხარ და მთელი შენი თაობისთვის რაბბი ხარ. გახსენი კაბბალა." ამიტომ, მიხაელი ამას უკვე აღარ მალავს.

სწავლების თავის მეთოდს, ყველა საკუთარ ცოდნას და გამოცდილებას, რომელსაც ის თავის მოსწავლეებს ჰოლანდიაში და ბელგიაში, ასევე მთელს მსოფლიოში თავის მრავალრიცხოვან მოსწავლეებს ინტერნეტით და სხვადასხვა ენებზე გადასცემს, მიხაელი სრულად ისრუტავს მხოლოდ და მხოლოდ ლურიანული კაბბალიდან და წიგნ ზოჰარიდან! ის ხელნაწერებს და წმინდა წიგნებს კაბბალის ყველაზე საიდუმლო წყაროებიდან 'პირველი ხელიდან' ორიგინალში სწავლობს: არამეულ და თორას წმინდა ენაზე. 2005-2006 სასწავლო წლის დასაწყისიდან ის იძლევა ყველასათვის ხელმისაწვდომ უნიკალურ სწავლებას რუსულ ენაზე.

## წიგნის შესახებ

უკვე რამოდენიმე წელია აზრი არ მტოვებს, მოკლე და ძლიერი კაბბალისტური წიგნი შევიმუშაო, რომ წარმატებისკენ მიზანსწრაფულ და შემომქმედ ადამიანს ხელში შესანიშნავი ინსტრუმენტი მივცე, ცხოვრებაში მიღწევებისა და კეთილდღეობის ოპტიმიზაციისთვის - **ზედმეტი გადაძაბვის გარეშე!** როგორ შეიძლება შევათავსოთ ეს ორი ურთიერთსაწინააღმდეგო მოქმედება? როგორ შეიძლება კონსტრუქციულად ვემსახუროთ ერთდროულად ჩვენებსაც და თქვენებსაც? რადგანაც ნებისმიერი ლოგიკის თანახმად, ისინი ერთმანეთს გამორიცხავენ: საქმიანი დაძაბვის გაძლიერებას, დაუყოვნებლივ ძალების გადაძაბვამდე მივყავართ, რომლებიც ჯანმრთელობაზე, ოჯახურ ცხოვრებაზე და ა.შ.გავლენას ახდენენ. ყოველდღიურ ცხოვრებაში მრავალი სიტუაცია გვხვდება, რომლებიც, როგორც წესი, ჩვენ სრულად გვიპყრობენ. ისინი თავისი უხეშობით, გარდუვალობით საგონებელში გვაგდებენ, თითქოსდა საკუთარი ნების გამოსახატავად ადგილს არ გვიტოვებენ. ისინი ჩვენს დამოუკიდებელ მოქმედებებს ბლოკავენ, ჩვენში მრისხანებას, გაუგებრობას და ბოლოს და ბოლოს ღრმა ქრონიკულ იმედგაცრუებას იწვევენ. ის გადაულახავი გვეჩვენება და ეს ასეც არის, რადგანაც ადამიანი მხოლოდ ჩვენი სამყაროს (მატერიალური) ყოფითი ურთიერთობებით და კანონზომიერებებით, რაიმე სახის სისრულეს ვერაფრით მიაღწევს, რადგანაც ეს გზა ტანჯვის გზაა - ხანგრძლივი და ზედმეტად მტკივნეული.

საქმე იმაშია, რომ ადამიანი შინაგანად ორი ძალისაგან შედგება:

1. ძალები - 'თავიდან წელამდე'.

2. ძალები - 'წელიდან და ქვემოთ (სასქესო ორგანოების ჩათვლით).'

ყველაფერი, რასაც კაცობრიობა იცნობს, ეს შემოქმედებითი ძალების ძალიან უმნიშვნელო რაოდენობა და ხარისხია, რომელთაც 'წელს ზემოთ' ზონასთან აქვთ კავშირი და სრულიად არა აქვს წარმოდგენა, 'წელს ქვემოთ' ზონას როგორ მოეპყრას. და მაშინ კიდევ უფრო მნიშვნელოვანი რამ გვაკლია: როგორ შევაერთოთ ამ ორი ზონის ძალები ადამიანში, რადგანაც მხოლოდ მათი რბილი შეპირაპირება სწორ, ოპტიმალურ მიდგომას უზრუნველყოფს.

რაში გამოიხატება ურთიერთობების აშენება და მოპყრობა ამ იდუმალ და ძნელად დასამორჩილებელ რეგიონთან 'წელს ქვემოთ'? როგორ შეიძლება ის 'კანონიერი გზით' ხელმისაწვდომი გახდეს ისე, რომ 'ზახუსის' შეგრძნება არ დარჩეს? ადამიანში ყველა ძალოვანი ველების ურთიერთშეკავშირების პირველადი მეთოდი, მოცემულია კაბბალის სწავლებაში საიდუმლო წიგნ „ზოჰარში"და ყველა დროის უდიდესი კაბბალისტის ისააკ ლურიას წიგნში „სიცოცხლის ხე (ეც ხაიმ)". პრობლემა იმაშია, რომ ამ კაბალისტური წყაროების გასაღები, მთელს დედამიწაზე, მხოლოდ რამოდენიმე განდობილ კაბბალისტებს აქვთ. ნათლად განმარტებული მითითების გარეშე, როგორ მოვეპყრათ ამ ცოდნას, ადამიანები გარე სამყაროში მხოლოდ ჭეშმარიტი რეალობის ფრაგმენტს ხედავენ და არა სრულ სურათს. აინშტაინმა აღნიშნა, რომ ადამიანი თავისი შემოქმედებითი ძალების მხოლოდ 2%-ს იყენებს. ეს იმიტომ, რომ დარჩენილი 98% ზონაში 'წელს ქვემოთ' იმყოფება. მხოლოდ თავით და ზედა ტანით კომუნიკაციისას, შეუძლებელია შევიგრძნოთ, მოვიზიდოთ ნატიფი, მოკლე ინფორმაციული ტალღები. ამიტომ, ადამიანები მხოლოდ მიწიერი ძალოვანი ველების შიგნით რჩებიან, რომლებიც დედამიწის მიზიდულობის კანონებს და მატერიალურ არსებობას ემორჩილებიან. ამით მტკიცდება ნათქვამი: 'რაც არ ვიცით, არ არსებობს'. ესაა, ჩვენს სამყაროში გადაწყვეტილებების და კვლევების შედეგების მიღების და ა.შ. დაბალი სიჩქარის და რენტაბელობის საერთო მიზეზი და ა.შ.

ეს, ასევე, ისეთი საერთო მოვლენების სიღრმისეული მიზეზია, როგორიცაა გადაღლა, სტრესები, ავადობის გამო სამუშაოს გაცდენები და ა.შ., რადგანაც ადამიანები მხოლოდ ნაწილობრივ

უხეშ ინფრომაციას იღებენ, რეალობის აღქმის პროცესში მოწოდებულს, მხოლოდ სხეულის ზედა ნაწილის ჩართვით, 'წელს ქვემოთ' ზონასთან მიერთების გარეშე. შემოთავაზებულ კაბბალისტურ წიგნში გეძლევათ სავარჯიშოები, რომლებიც პირველად ისტორიაში, ადამიანის წარმატებებისკენ მიმართულ უნიკალურ მეთოდს გადმოსცემენ. ის ავტორმა მრავალი წლის განმავლობაში, ყველაზე საიდუმლო ხელნაწერების შესწავლის საფუძველზე შეიმუშავა. ამჟამად დადგა დრო, რომ ეს ცოდნა სასწავლო კაბინეტებიდან ყოველდღიურ პრაქტიკაში გამოვიტანო. მკითხველები ისწავლიან ნებისმიერ პრობლემაში პრინციპული წინააღმდეგობები არაჩვეულებრივი სისწრაფით, უფრო მაღალ დონეზე მოაგვარონ. საკუთარ თავზე სერიოზულად მომუშავე მკითხველი შეძლებს, პრაქტიკული წარმატებების ეს ფორმულა ნებისმიერ სიტუაციაში, ადამიანში ყველა ძალოვანი ველების გასაერთიანებლად გამოიყენოს და მაშინ ის შესაბამის ქმედებებს შეასრულებს.

მაგარმ, როგორაა შესაძლებელი, რომ ადამიანმა სწავლების მეთოდის გარკვეული ცოდნის საფუძვლების გარეშე, ამ წიგნში მოცემული უნიკალური მეთოდი მიიღოს? მართებული კითხვაა.

წარმოიდგინე, რომ ვიღაც, რაღაც დაავადებით ავად გახდა. ის ალტერნატივის წინაშე დგას:

1. თავისთვის ამბობს: „მოდი საერთო მედიცინას შევისწავლი, შემდეგ კი დამატებით იმ სპეციალობას, რომელიც ამ ტიპის დაავადებებისთვისაა და საკმაოდ კარგად მეცოდინება, საკუთარი თავი როგორ განვკურნო“;

2. ან ამბობს „წავალ რა მაშინათვე სპეციალისტთან“.

ამ წიგნის შესწავლით მზა მეთოდი შეიძლება მიიღო,... რომ უცებვე სპეციალისტი გახდე და გამოიყენო ის, როგორც საკუთრი თავისთვის, ისე ირგვლივმყოფებისთვის. ესაა წიგნი ყველა სფეროს სპეციალისტებისთვის: მენეჯერებისთვის, მეცნიერებისთვის, ინჟინრებისთვის, მხატვრებისთვის, ექიმებისთვის, პედაგოგებისთვის, ბიზნესმენებისთვის, ჩინოვნიკებისთვის და ნებისმიერი ადამიანისთვის, ვინც ამას **მოისურვებს.** ერთი სიტყვით: ყველასათვის, ვინც წარმატებისკენაა მიმართული და საკუთარი განვითარებისკენ მიისწრაფვის.

წიგნის სახელწოდება „კაბბალა ცხოვრების სრული ორგანიზაციისთვის“, შესაძლებელია ისეთ შთაბეჭდილებას ტოვებს, რომ მხოლოდ საქმიანი სამყაროს ადამიანებისთვისაა დაწერილი, ან პოპულარული სახელწოდებაა პოპულარული კურსისთვის, რომელშიც უმოკლეს დროში, კოლოსალურ თანხებს გამოიმუშავებენ... საპნის ბუშტი მოხერხებული ბიჭებისთვის. ის შეიძლება ასოციაციას იწვევს ოფისებთან და წარმოებებთან - ცივად და საქმიანად. წიგნის სახელწოდების ასეთი გაგება, რა თქმმა უნდა, ვიწროა და თავისი დანიშნულების არეალს სრულიად არ მოიცავს. რადგანაც, თითოეულს და ნებისმიერ ადამიანს, რომელსაც მგზნებარედ სურს წინსვლა, აუცილებელია საკმარისი ყურადღება მივაქციოთ. ხომ ასეა? კლერკებს, მეცნიერებს, დიასახლისებს და ა.შ.. არ დავივიწყოთ ისინიც, ვინც ციხეშია, ადამიანები ფსიქიური დარღვევევბით, მიდრეკილებით თვითმკვლელობისკენ (თუნდაც აზრებით ამის შესახებ!), გონებაშეზღუდულები, ინვალიდები, მოხუცები, ლტოლვილები და ა.შ.. მაგრამ, არ ეგების დავივიწყოთ წარმატებული ადამიანებიც - მდიდრები და მსოფლიოს მმართველები, რადგანაც ისინიც დახმარებას ხშირად საჭიროებენ.

მოცემულ წიგნზე სერიოზული მეცადინეობით მკითხველი არნახულ, მარადიულ, თვითგენერირებად და თვითმამოძრავებელ ცოდნას და უნარ ჩვევებს შეიძენს, რომლებიც საშუალებას მისცემს წარმატებით, სიღრმისეულად განიხილოს და გადაწყვიტოს ნებისმიერი კონკრეტული პრობლემატიკა და ნებისმიერი კონკურენციის პირობებში წინა ხაზზე იყოს... სიხარულით და ზედმეტი გადაძაბვის გარეშე.

ლურიანული კაბბალის ამ საიდუმლო მეთოდის დახმარებით, შენი ცხოვრებიდან ყველაზე საუკეთესო მიიღე.

# შინაარსი

## შესავალი

უკვე რამოდენიმე წელია, აზრი არ მტოვებს, მოკლე და ძლიერი კაბბალისტური წიგნი შევიმუშაო, რომ წარმატებისკენ მიზანსწრაფულ და შემომქმედ ადამიანს ხელში შესანიშნავი ინსტრუმენტი მივცე ცხოვრებაში მიღწევების ოპტიმიზაციისთვის... ზედმეტი გადაძაბვის გარეშე! მაგრამ, როგორ შეიძლება, რომ ერთის მხრივ ძალისხმევა გავზარდოთ, ხოლო მეორეს მხრივ დაღლილობა და გადაძაბვა შევამციროთ? საგნების ლოგიკით, ჩვენი ჯანსაღი აზრით, ეს ორი ასპექტი ერთმანეთს გამორიცხავს, სრულიად ურთიერთსაწინააღმდეგოს წარმოადგენენ. მიზნისკენ მისწრაფებაში დაძაბვა რაც უფრო მეტია, დაღლილობა მით მეტია, რომელიც ჯანმრთელობაზე, ოჯახურ ცხოვრებაზე და ა.შ. გავლენას ახდენს ...

და აი, გადავწყვიტე მცირედით მაინც "გამოვაღწიო გარეთ", რამოდენიმე წლის შემდეგ, როცა მე ინტერვიუს არ ვაძლევდი არც ბეჭდვით მედიას, არც რადიოს, არც ტელევიზიას. სხვენის ოთახში, ჭეშმარიტ სწავლებაში და ლურიანული კაბბალის ჩემს სკოლაში ვიყავი ჩაძირული. მაგრამ, ახლა დრო მოვიდა, როცა ძალიან ძლიერად ვგრძნობ, რომ დაინტერესებულ ადამიანს უნდა ვესაუბრო. კაბბალის წმინდა სწავლებიდან გამომდინარე რაღაცა მოვუთხრო ან სხვა სახით მივაწოდო. მრავალი წლის განმავლობაში დღისით და ღამით, ჩემი სწავლის პროდუქტი მივცე, ის, რაც მე მომეცა შემეგრძნო და შემეცნო, რადგანაც კაბბალის შესწავლა მხოლოდ ასე შეიძლება: დღე და ღამე ყველაზე საიდუმლო წერილების შესწავლა **ორიგინალში**, შენთვის ეს წიგნი, განსაკუთრებული წიგნი უნდა გახდეს. მკითხველო, მე მოგმართავ, როგორც „შენ", რადგანაც მე ყოველთვის შინაგან ადამიანს ვესაუბრები, რომლისთვისაც ყოველგვარი თავაზიანობის გარეგანი ფორმა სრულიად უცხოა და ის კეთილად 'რთავს ნებას' მას „შენობით" მივმართოთ. ასევე მივმართავ ჩემს სტუდენტებს მთელი მსოფლიოდან. სისხლისმიერი ჩემი ძმები შემომქმედს მიმართავენ - „შენ" - მაშინ, ჩვენზე, მოკვდავებზე რაღა უნდა ვთქვათ. მაგრამ, ხშირად ადამიანთან საქმე სხაგვარადაა...

ამ წიგნით, საკუთარი თავიდან ყოველივე საუკეთესოს ამოღებას შეძლებ. სწორი განწყობით მის გამოყენებას ოპტიმალურად შეძლებ, რომ საკუთარი ცხოვრება, სხვებისგან დამოუკიდებლად თვითონ განკარგო. ის იკითხე არა გონებით, არამედ ეცადე, კითხვისას ყოველივე უკუაგდო და სრული კონცენტრაცია იმის განცდაზე გააკეთო, რასაც კითხულობ. მაშინ იმას მიიღებ, რაც შენთვისაა განკუთვნილი. რადგანაც სიტყვების მიღმა დაფარულია შინაგანი, რომელიც გარკვეული ძალით, წერის დროს ჩემში მოვიზიდე და რომელიც შენთვის ინტენსიური, სწორი კითხვისას გაიხსნება. და შენ ამას მიიღებ! როგორაა ეს შესაძლებელი? ჩვენ ამის შესახებ მოგვიანებით ვისაუბრებთ და დაინახავ, თუ როგორ მუშაობს ის.

მთელი საქმე უნარ-ჩვევების შეძენაშია. შინაგანად აღმქმელი გახდი და მაშინ შეძლებ მოიზიდო და გასცე. სცადე საკუთარი თავი მუდმივად ისეთნაირად განაწყო, რომ ყველა შენი ცოდნა, მთელი შენი გამოცდილება, ყველა შენი ტკივილი, ყველა ემოცია შეძლო ... გაუშვა, მაგრამ,, არავითარ შემთხვევაში, შიგნით არ მიმართო. კითხვისას ეცადე, რამდენადაც ეს შესაძლებელია, ობიექტური იყავი. არ იკითხო რომელიმე გარკვეული რწმენის, შეხედულების, თვალსაზრისის და მრწამსის პრიზმიდან, რომელიც ოდესღაც შეიძინე ან გაგიგონია. იყავი როგორც ბავშვი. უსმინე და გაიხსენი ყველა შენი გრძნობათა ორგანოებით, ხუთით და მეტით, რამდენადაც შეძლებ. გაიხსენი და მაშინ საკმარისს მიიღებ. მთელი საიდუმლო ამაშია: კაბბალა - მიღებაა. მე ვიღებ და ასევე გაძლევ შენ. და რამდენადაც თავს დაიმდაბლებ და შინაგანად პატარა გახდები, მით მეტს მიიღებ. ამ მომენტში, მეც საკუთარ თავს ყველა თქვენზე დაბლა ვაყენებ, რადგანაც გაცემას მხოლოდ მაშინ შევძლებ და ასევე მიღებას ზემოდან, მხოლოდ მაშინ შევძლებ. თუ საკუთარ "მეს" წინ წამოწევ, მაშინ წაკითხული შენს

შიგნით ვერ შეაღწევს, და ამიტომ ვერ დაგეხმარება. ასე, რომ ეცადე ყველაფერი გვერდზე გადადო, მაშინ განცდილისგან იმას მიიღებ, რაც ამ წიგნშია ჩადებული.

ჩვენ ამჟამად, იმ დროში ვცხოვრობთ, რომელიც შეიგრძნობა, როგორც საკმაოდ დინამიური, ძალიან ცვალებადი, ძლიერი დრო, რომელიც ჩვენგან გიგანტურ ძალისხმევას ითხოვს, რომ ზედაპირზე დავრჩეთ (არ ჩავიძიროთ) - ამ დროით ვიცხოვროთ. ჩვენ არ შეგვიძლია თავს ნება მივცეთ, 'ამ დროით არ ვიცხოვროთ'.

არავის შეუძლია თქვას: „მე უბრალო ვანია ვარ და იმად ვრჩები, რაც ვარ. მე 'გლეხი' ვარ, რისთვის მჭირდება განვითარება!" როგორც ამ წიგნის ავტორს მხედველობაში არ მაქვს 'გლეხი' - პროფესიით მიწათმოქმედი, რადგანაც გარეგან ადამიანზე საერთოდ არ ვსაუბრობ. მაგრამ, ის ასე ამბობს: „მე სულიერ განვითარებასთან რა საქმე მაქვს! ჩემი მამა, ბაბუა და წინაპრები უბრალო ადამიანები იყვნენ, მათ სულიერი ამაღლება არ ჭირდებოდათ. რატომ, უცებ, მე უნდა განვავითარო საკუთარი თავი?" შესაძლებელია კი ეს ჩვენს დროში? შეუძლია კი ადამიანს ჩვენს დროში ადექვატურად ფუნქციონირებდეს, არა მხოლოდ შრომის ბაზარზე, არამედ საკუთარ თავთან მიმართებაში? შეუძლია კი მას ნორმალური ცხოვრება ააშენოს? ნორმალური იმ აზრით, რომ ცხოვრობს და დროს ფეხს უწყობს. ჩვენ ამ სამყაროს პროდუქტები ვართ და გვსურს თუ არა ეს, ვცხოვრობთ რა ამ დროში, არ შეგვიძლია ვიქცეოდეთ ისე, თითქოსდა სხვა დროში ვცხოვრობთ. ჩვენს წინაშე არჩევანს არ აყენებენ: ფეხი ავუწყოთ დროს თუ არა. არ წახვალ - ნიშნავს 'სიკვდილს', ანუ ადამიანი აქ ცხოვრობს როგორც ზომბი, როგორც არსება, რომელიც შინაგანად, ცხოვრებას ამ დროში არ ეკუთვნის.

საქმე იმაშია, რომ საკუთარ თავს რეალობის კანონზომიერებიდან ვერაფრით გამოყოფ. მაგრამ, როგორია რეალობა? როგორ იქცევა ადამიანი შინაგანად? მნიშვნელოვანია ვიცოდეთ, როგორ ფუნქციონირებს ცხოვრება და ვინ რას განსაზღვრავს. ვინაა ბატონი? რეალობა თუ ადამიანი? უნდა შევეგუოთ რეალობას? თუ კი, მაშინ როგორ კეთდება ეს? საკუთარი თავი მასაში, ჯგუფში უარვყო, თუ ჩემს შიგნით სხვადასხვა ინდივიდუალური შემგუებლობა, რეგულაციები მოვახდინო? შემგუებლობა, რომ საკუთარი ბედნიერება, კეთილდღეობა შევინარჩუნო და შეიძლება ცხოვრება გავიუმჯობესო კიდეც და დროის მოთხოვნებს მაინც ვუპასუხო? მაგრამ, ეს ორი ასპექტი როგორ შეიძლება შევათავსოთ?

**ჩვენ ვიცით, რომ გარკვეული ფული მხოლოდ ერთხელ შეიძლება დავხარჯოთ. ენერგიაზეც იგივე ითქმის. მას შემდეგ, რაც ქვეყანაზე ადამიანი გაჩნდა, მას შინაგანი ენერგიის გარკვეული მარაგი გააჩნია. ჩვენ შინაგანი ენერგიის ისეთივე მარაგი გვაქვს, რაც უძველეს (გამოქვაბულის) ადამიანს ჰქონდა, რადგანაც ამ მარაგს რაიმე ცვლილება არ განუცდია. სინამდვილეში, ადამიანის მთელი ისტორიის განმავლობაში ძირეულად არაფერი იცვლება: არც ქრება და არც ემატება. ყოველდღე სრულიად იდენტურ მოვლენებს აქვს ადგილი: მზის ამოსვლა და ა.შ., და დღე უკვე გავიდა. ამავე დროს, ყოველი წამი წინასაგან განსხვავდება. ერთნაირი მომენტები araa. სწორედ ეს ორი, ერთი შეხედვით, ურთიერთგამომრიცხავი ფენომენი, ადამიანმა მუდმივად უნდა მოიყვანოს წონასწორობაში.**

ერთის მხრივ, ყველაფერი აბსოლუტურად უმოძრაოა, დრო არ არსებობს. ადამიანის შიგნით, სამყაროს შიგნით, სადაც ყველაფერი შეიქმნა, არაფერი იცვლება. ეს სტატიკური მდგომარეობაა. ყველაფერი, როგორც იყო, ისევე არის და ისევე იქნება. მეორეს მხრივ, სახეზეა აბსოლუტური მოძრაობა, ცვალებადობა. ყოველ წამს ცვლილებები ხდება. და ეს იმიტომ, რომ ქმნილებაში ერთდროულად ორი ძალა მოქმედებს. ერთი ადამიანის მიერ შეიგრძნობა როგორც წყალობა, სიყვარული, როგორც მუდმივობა, უცვლელობა. სწორედ, ამ ორი ძალიდან ერთ-ერთის თვისებები შეგრძნებას გვაძლევს, რომ ჩვენ აბსოლუტურად არაფერი გვინდა. კაცმა რომ თქვას, არც

ავტომობილი, არც აგარაკი, არაფერი არ გვჭირდება. მხოლოდ სიხარულში დავრჩეთ და საკუთარი თავით და ჩვენს ირგვლივ სამყაროთი კმაყოფილი ვიყოთ. ესაა რეალობის ერთი მხარე, გამოწვეული სამყაროს ძალით, რომელსაც წყალობას ვუწოდებთ. სამყაროში ასევე მეორე ძალაა. ესაა სიმკაცრე, სიმტკიცე, თავდაჭერილობა, თავშეკავებულობა, შეზღუდვები და შეზღუდვების გადალახვა, ისე, რომ სულ ახალ-ახალი საზღვრები იქმნება. ეს დინამიური მდგომარეობაა. ადამიანმა უნდა იცოდეს, ამ ორ ძალას შორის როგორ გადაადგილდეს, სამყაროს სტატიკურ დინამიკაში როგორ იცხოვროს. ერთის მხრივ, სახეზეა სრული კმაყოფილება ყოველივე არსებულით, საკუთარი თავით, უბრალოება და წყალობა ყველასა და ყველაფრისადმი. მეორეს მხრივ, მარადიული მოძრაობის დინამიკა, ყოველი მომენტი სხვაა. ყოველ წამს ცხოვრების ახალი გემო მოაქვს.

ერთხელაც ერთმა ჰოლანდიელმა მსხვილმა მრეწველმა მომმართა, რომელსაც 'ყველაფერი აქვს, რასაც მისი გული მოისურვებს', და მითხრა: 45 წლის ვარ, მაგრამ, პრინციპში, მე უკვე საკმარისად ვიცხოვრე ". მის აღქმაში, მან უკვე ყველაფერი იცის, ყველაფერი მოსინჯა და ცხოვრებას უკვე არ შეუძლია მას რაიმე 'ახალი' შესთავაზოს, რომ სიცოცხლის მუხტი და მწველი სურვილი ჰქონდეს. ადამიანი მსგავს აზრებამდე სწორედ იმის გამო მიდის, რომ სამყაროს ამ ორი ძალის, კანონზომიერებები და ურთიერთქმედება არ იცის. ის ან **მხოლოდ** სიყვარულს, წყალობას. ან **მხოლოდ** დასაქმებას, დაძაბვას, შეზღუდვებს ხედავს, აქედან გამომდინარე ყველა შედეგებით. ყურადღებით შეხედე, ჩვენს პირველწყაროში, უსასრულო ნათელში, აბსოლუტურად არავითარი მოძრაობა არაა, ის სრულყოფილია, რაიმე უკმარისობის გარეშე. ადამიანს, წარმოადგენს რა ამ ნათელის პროდუქტს, თავის პირველწყაროსთან თვისებებით მსგავსების შესაბამისად , სიმშვიდის მსგავსი შეგრძნება აქვს. მაგრამ, ეს უარყოფითი ფორმითაც შეიძლება გამოვლინდეს: ადამიანი პერიოდულად თავს გრძნობს, მაგალითად, ძალაგამოლეულად. ეს ერთის მხრივ, ნათელის სტატიკური ძალისგანაა. ასევე, მეორე მხრიდან, რომელსაც ჩვენ დინამიური ვუწოდეთ, საიდანაც სამყაროში სიმკაცრე, სიმტკიცე ვლინდება, ადამიანმა შეიძლება დადებითი ზემოქმედება განიცადოს. ამისათვის, მისთვის აუცილებელია ის დაინახოს, როგორც ინსტრუმენტი საკუთარი თავის დინამიური ჩამოყალიბებისთვის. ხოლო მისი უარყოფითი აღქმა შეიგრძნობა, როდესაც ადამიანს სურს, რაღაცას მიაღწიოს ნებისმიერ ფასად, როდესაც ის პირადი მიზნის მისაღწევად, ხატოვნად რომ ვთქვათ, გვამებზე გადაივლის. ეს სწორედ, ერთი წყაროდან გამომდინარე ორი სახის ენერგიაა. როგორ მუშაობს ეს...? მკაცრად რომ ვთქვათ, მე მინდოდა კითხვა სხვაგვარად დამესვა, ისეთნაირად, ისეთი თვალთახედვიდან, რომელიც ხშირად მხედველობიდან გამორჩებათ ხოლმე.

მე უკვე ვთქვი, რომ ადამიანში ენერგიის საერთო მარაგი, ყოველთვის ისეთივე რჩება, როგორიც თავიდანვე, მის 'უძველეს' მდგომარეობაში იყო. და რომ რეალობა აბსოლუტურად იგივეა, როგორც მაშინ უძველეს ადამიანში, მაგ., ნეანდერტალელში, რომელიც მამონტებზე ნადირობდა ან მის მსგავსში. შეიცვალა კი მას შემდეგ რაიმე სტრუქტურულად? მაშინ რა შეიცვალა? ვინ შეცვალა რეალობა? შეხედე, როგორ ვცხოვრობთ ჩვენ აქ ამჟამად. რეალურად რა შეიცვალა, ვთქვათ იმ დღიდან, როცა მეორე მსოფლიო ომის პერიოდში აქ ოკუპანტები მოვიდნენ, ფაშისტური გერმანიის შემოჭრის დროს?. თვით ობიექტურ რეალობაში არაფერი შეცვლილა. **ადამიანის** რეალობა შეიცვალა. ადამიანმა რეალობა თავის საჭიროებებს **შეაგუა**! ჩვენ, რეალობის ადაპტირებას ჩვენს საჭიროებებთან ვახდენთ. სწორედ ეს ისაა, რაც აუცილებელია ყოველთვის გავაცნობიეროთ.

მატერიალურ სამყაროს კი არ გააჩნია რაღაც, რაც განმსაზღვრელს და მოკარნახეს წარმოადგენს, რომელიც ჩვენზე თავის ბეჭედს ასვამს, არამედ ამ წუთისოფლის მენეჯერი **თვით** ადამიანია. ის მხოლოდ უნდა გაუფრთხილდეს, რომ მატერიალურს არ ჩაეხუტოს, თავისი გული არ მიაჯაჭვოს, რადგანაც თუ ადამიანი, რომელიც არსებითად თავისუფალია (რუსულადაც კი: чело-век,

მარადიული სახე, ანუ თავისუფალი), აქ დედამიწაზე მეფეა, საკუთარ თავს რაღაც მატერიალურთან დააკავშირებს, მაშინ მისი ცხოვრება ჯოჯოხეთად გადაიქცევა. მატერია მხოლოდ იმას ემსახურება, რომ დედამიწაზე არსებობისთვის დაგვეხმაროს, მაგრამ, მასთან მიჯაჭვულობა, არავითარ შემთხვევაში, არ შეიძლება! რატომ არა? რადგანაც, თუ ჩვენი თავისუფალი გულის ნაწილით, თავისუფალი გონების ნაწილით 'თავის თავში' უაზრო მატერიის ნაჭერს, საგნებს მივეწებებით, მაშინ საკუთარ თავს მათ მონებად ვაქცევთ. და ჩვენს დროში ვხედავთ, რომ ნამდვილად მონები ვართ. არა მაქვს მხედველობაში მონა სტატუსით, როგორც ჩვენ ნათლად ვისწავლეთ, რომ ნამდვილი მონები იყვნენ, ხოლო სხვები მათ ბატონებად ითვლებოდნენ. რა თქმა უნდა, ერთნიც და მეორენიც შინაგანად მონებად რჩებოდნენ. ისინი, ვისაც მონები ყავდათ, შინაგანად თვითონ ისეთივე დათრგუნულები იყვნენ, როგორც მათი ქვეშევრდომები, მაგრამ, მხოლოდ სხვა გამოვლინებით. ის, რაც მე მაქვს მხედველობაში - ესაა იყო მატერიის მონა. ადამიანი მოვალეა, საკუთარი თავი **შინაგანად** მატერიის ძალაუფლებისგან გაანთავისუფლოს.

ჩვენ, ადამიანებს, სრული შინაგანი მექანიზმი მოგვეცა, რომელიც სამყაროს მართვის სისტემის იდენტურია. ადამიანი თავიდანვე, შინაგანად, სრულიად ისეთივე სახით ფუნქციონირებს, როგორც მთლიანად სამყარო. სხვა სიტყვებით, ადამიანი შექმნილია ისე, რომ მას გათვლილი, სრულფასოვანი და ნაყოფიერი ცხოვრების უზრუნველსაყოფად, არავითარი ფსიქიატრი, ფსიქოლოგი, მღვდელი, რაბინი, გურუ, სოციალური მუშაკი და ა.შ. არ სჭირდება. ეს შინაგანი მექანიზმი თითოეულის და ნებისმიერი ადამიანის სრულ ავტონომიას უზრუნველყოფს. მას შეუძლია (და ბოლოს და ბოლოს უნდა!) აბსოლუტურად თავისუფალი გახდეს, ისევე, როგორც მისი შემქმნელი ნათელი.

ამრიგად, რა შეიცვალა, ვთქვათ, მამონტების ან ფაშისტური გერმანიის შემოჭრის დროიდან? ომზე ვსაუბრობ, რადგანაც ეს მოვლენა ადამიანზე ძლიერ შთაბეჭდილებას ახდენს, მას შეუძლია ეს შეიგრძნოს. ასე რომ: მამონტების ან მეორე მსოფლიო ომის პერიოდსა და დღევანდელობას შორის, ობიექტურ რეალობაში შინაგანად, აბსოლუტურად არაფერი შეცვლილა. ენერგიის მარაგი, ჩვენს დროშიც, ისეთივე დარჩა, როგორიც მამონტებზე მონადირე ადამიანს, ან ფაშისტური ოკუპაციის ჩაგვრის დროს ჰქონდა. მაშინ, მაინც რა შეიცვალა? გაქვს შენ იდეა, მაინც რა შეიცვალა? რა სახით განავითარა ადამიანმა საკუთარი თავი? როგორ აგიხსნათ მე ეს უკეთ? გარეგნულად არაფერი შეცვლილა. ჩვენთან, რა თქმა უნდა, ცხენის ნაცვლად გაჩნდა ავტომობილი, მშვენიერი გზები, და აწყობილი ინფრასტრუქტურა (ყოველ შემთხვევაში ჰოლანდიაში ასეა) და ა.შ.. გარეგნულად ყველაფერი ეს უფრო სასიამოვნო, მოხერხებული და ლამაზია. სახლები თბილი და მყუდრო გახდა, არა ისეთი, როგორიც ძველ ბატონებს ჰქონდათ! ჩვენ არომატულ საპონს და კომფორტისთვის საჭირო სხვა საგნებს ვიყენებთ. მაგრამ, მაინც რა შეიცვალა? ენერგიის მარაგი ხომ იგივე დარჩა, როგორიც ადამიანს მამონტების დროს ჰქონდა.

**ის რაც შეიცვალა - ესაა შინაგანი ენერგიის გამოყენების განატიფება, მოქნილობა.**

კულტურული განატიფება, რა თქმა უნდა, ასევე განვითარების ფორმაა. მაგრამ, კულტურული გაფაქიზება ზედაპირულია, 'გარეგანი სიპრიალის' მიცემას ნიშნავს. ის, უპირობოდ საჭიროა, მაგრამ, კულტურა გარანტიას სრულიად არ იძლევა, რომ ადამიანი ყველა სიტუაციაში მოიქცევა როგორც **ადამიანი**. ასე მაგალითად, თუ ადამიანი უცებ რაღაც სიტუაციაში მოხვდება, სადაც შანსი ექნება, რაღაც მიითვისოს, მაშინ ის მას უეჭველად აიღებს. ჩვენ ამას ნებისმიერი და ყოველი ფორმის კულტურაში ვხედავთ: ეს იქნება ეროვნული თუ რელიგიური კულტურა, რადგანაც კულტურა ადამიანს მისი თანდაყოლილი ავი ზრახვებისაგან - მიღების სურვილისაგან, სრულიად ვერ გადაარჩენს.

კულტურის ქვეშ (ანუ ენერგიის 'კულტურული' განატიფება) ჩვენ მიწიერი გონების აბსოლუტურად ყველა გამოვლინება :გვესმის როგორიცაა რელიგიები, ტრადიციები, მეცნიერებები, ფილოსოფიური შეხედულებები და ადამიანის მსოფლმხედველობა. ადამიანი საკუთარ თავს ცვლის. როგორი სახით? ის საკუთარ თავს სამყაროსეული კანონების შესაბამისად ცვლის, მიუხედავად იმისა, რომ აბსოლუტურად ამ კანონების შესახებ არაფერი იცის. ისინი, უბრალოდ, ინტუიტიურად გვცვლიან, ქმნილების ან აქ, დედამიწაზე ჩვენი არსებობის მიზნის შესაბამისად. ამიტომ, ადამიანისთვის ძალიან მნიშვნელოვანია, რომ ყოველდღე, როდესაც ის საწოლიდან დგება, არსებობის არსზე და მიზანზე დაფიქრდეს. თუ შენი არსებობის მიზანი იცი, მაშინ იცი რა გააკეთო. როცა დილას დგები, ყველანაირ ენერგეტიკულ ველებს გრძნობ. ენერგიით სავსე ხარ, მაგრამ ის უსტრუქტუროა. მხოლოდ **შენ** და არავის სხვას შეუძლია ამ ენერგიებს მიმართულება მისცეს. არავის სხვას არ შეუძლია ადამიანის დახმარება, ვიდრე საკუთრივ მას. მხოლოდ ისაა ვალდებული უსასრულო სრულყოფილ ნათელთან, სიცოცხლის პირველწყაროსთან, შინაგანი კავშირი ააშენოს.

ყოველივეს არსებობის მიზანი იმ მიზნით განისაზღვრება, რომლისთვისაც ადამიანი და ყველა სხვა არსებები და ბუნების ფორმები შექმნილი და გაკეთებულია. და ეს: იმისთვის, რომ სრულყოფილ არსებობამდე მივიდეთ. თუმცა გვეჩვენება, რომ ეს ასე არაა. ასე მაგალითად, სწორედ ის დღე, როდესაც ფაშისტური გერმანია ჰოლანდიაში შემოიჭრა, საუკეთესო დღე იყო ვიდრე მანამდე, უკეთესი ვიდრე წინადღე, როცა აქ ჯერ კიდევ მშვიდობა იყო. ჩვენ ეს, რა თქმა უნდა, პარადოქსულად და არამართებულად გვეჩვენება, მაგრამ ეს ასეა. ყოველი მომენტი - ეს წინსვლაა, თუმცა ჩვენ ამას ყოველთვის არ ვეთანხმებით. იმიტომ არ ვეთანხმებით, რომ ყოველ ჩვენგანს თავისი მრავალნაირი შეხედულებები, გრძნობები, ტკივილი და ა.შ. აქვს და ჭეშმარიტებას ის გვიფარავს. მაგრამ, ყოველი ახალი წამი - არსებობის საერთო და კერძო მიზნის რეალიზაციისკენ წინსვლაა. ამიტომ, შენი ცხოვრების გზა შენთვის, განმსაზღვრელი უნდა იყოს.

"დიახ, მაგრამ მე ვბერდები, ხოლო ჩემი შვილები არც კი მირეკავენ; მე მრავალი დაავადება მაქვს, ჩემი მდგომარეობა საშინელია. მე...მე". რაც არ უნდა მოხდეს, საერთო პროგრესს ყოველთვის უნდა შეეგუო. იცოდე, რომ ზუსტად ისეთი აგებულების ხარ, რომ მიზნისკენ ყოველდღიურად მოძრაობ. „კი მაგრამ, თუ ვინმე კვდება, რა ამაზეც იტყვი წინსვლააო?" ეს შესანიშნავი წინსვლაა ადამიანისთვის, იყოს დამარხული.

„მაგრამ, როგორაა ეს შესაძლებელი?" ეს უნდა ისწავლო, მაგრამ, უპირველეს ყოვლისა, აუცილებელია რწმენა ააშენო. არა მხოლოდ კულტურული რწმენა, რომელიც მხოლოდ დოგმებს გვაწვდის შინაგანი მოძრაობის და განვითარების მექანიზმების გარეშე. ყველაფერი, რა თქმა უნდა, აუცილებელია, მაგრამ, იგულისხმება რწმენა, რომლითაც, როგორც საერთო არსებობისთვის, ისე კერძო ცხოვრებისთვის შესაქმის მიზანს ხედავ. რომ ყოველივე, ყველაფრის მიუხედავად, შენს კერძო მიზანთან შეაკავშირო, ანუ როგორც კარგ, ისე ცუდ დროში. სინამდვილეში კარგი და ცუდი დრო არ არსებობს. ჩვენს აზროვნებაში დრო არსებობს ან არა. როცა ჩვენს თავს სამყაროს ძალასთან ჩვენში ვაკავშირებთ, რომელსაც წყალობა, სიყვარული ეწოდება, მაშინ ვგრძნობთ, რომ 'დრო არ არსებობს'. მაშინ დრო ჩერდება და მოძრაობა არაა. მეორე მხრივ, ჩვენ დროს ვგრძნობთ, როდესაც აქტიურად, დინამიურად ვართ დაკავებულები. ეს ყველაზე განსხვავებულ სიტუაციებში შეიგრძნობა, ბინის დალაგების ჩათვლითაც. მაშინ, შინაგანად ძალებს გრძნობ, რომ ყველაფერი იცვლება. აი, ნახევარი საათის შემდეგ მნიშვნელოვანი შეხვედრა, გამოცდა გაქვს და ენერგიის მოზღვავებას გრძნობ - შენ დინამიურად ხარ დაკავებული. დროს სწორედ მაშინ გრძნობ. ორივე მდგომარეობა - ყოველთვის კარგი დროებაა.

შენში ასეთი რწმენა უნდა ააშენო. ეს შენ თვითონ უნდა გააკეთო. კიდევ ერთხელ ვიმეორებ, რელიგიებზე და მსგავს დაწესებულებებზე, მათი რწმენით ცოდნაზე დაბლა, საუბარი არაა. ადამიანს

მოტივაცია, რეალობის ჭეშმარიტი დანახვისკენ მისწრაფება ჭირდება. თუ ის ამაზე კონცენტრირებას მუდმივად ახდენს, მაშინ ყოველდღიურად წინ წავა, მიუხედავად არავითარი 'კი, მაგრამისა...' შენი ლექსიკონიდან მსგავსი გამოთქმები ამოიღე, როგორიცაა 'კი, მაგრამ...'. რატომ? იმიტომ, რომ როცა ამას წარმოთქვამ, საკუთარ თავში დაეჭვებას იწვევ. ადამიანი პირდაპირი და მარტივი სახითაა შექმნილი, ეჭვების გარეშე. დაეჭვება იმ ფაქტზე მოწმობს, რომ ადამიანში, საკუთარ თავთან და რეალობასთან მიმართებაში, რაღაც წესრიგში არაა.

რა თქმა უნდა, ჩვენ ყველანი სრულყოფილებისკენ მიმავალ გზაზე ვდგავართ. და საგნებს სწორედ ასე უნდა შევხედოთ. მე ჭეშმარიტ რეალობაზე ვსაუბრობ და არა სასურველზე. შენ ნახავ, რომ სწორი განწყობით, ყოველდღიურად, ნაბიჯ-ნაბიჯ, შენს ტკივილს 'შეიყვარებ'. მას ისევე მოექცევი, როგორც სიამოვნებას. შენთვის სულერთი იქნება. რატომ? ამ ორი ძალის გამო. რა თქმა უნდა, ჩვენ ყოველთვის კეთილი, კარგი, წყალობა და ა.შ. გვირჩევნია, რადგანაც ეს სასიამოვნოა. ჩვენი გარემოცვისთვის ყოველთვის სასურველ ადამიანებს ვირჩევთ. რატომ? იმიტომ, რომ ჩვენ ეს გვსიამოვნებს. მათ გავურბივართ, ვინც ჩვენი აზრით არასასიამოვნოა. ტანჯვას გავექცეთ და სიამოვნებას მივსდიოთ - ეს ადამიანის გზაა აქ დედამიწაზე. მაგრამ, თუ ადამიანი მოისურვებს ჭეშმარიტი ცხოვრებით იცხოვროს (= სამყაროს კანონების შესაბამისად), მაშინ მისთვის სულერთი იქნება, არა აქვს მნიშვნელობა, მასზე რომელი მხრიდან, რომელი ძალა იმოქმედებს.

წარმოიდგინე, რომ რაღაც შეტყობინების გამო ტანჯვას, უკმარობას განიცდი, რომელიც უცებ მიიღე. მნიშვნელობა არა აქვს როგორი. მაგალითად, ჯარიმა ან მოულოდნელად მაღალი გადასახადი, მაშინ, როდესაც თვლიდი, რომ გადასახადთან მიმართებაში ყველაფერი წესრიგში იყო. რა თქმა უნდა, განრისხებისგან შიგნით ყველაფერი დუღს და გაშმაგებისგან შენს თავს არ ეკუთვნი. ყველაფერში შეიძლება მხოლოდ უსიამოვნებები დავინახოთ. თუ შენს თვალში რაღაც გამოსწორების ღირსია, ძალისხმევა გამოიჩინე, თუ ასე ძალიან გინდა და უკეთესობისკენ გამოასწორე, მაგრამ გულში ბოღმა არ ჩაიდო და მითუმეტეს გარეგნულად არ გამოავლინო. მაგრამ, როგორ ასე? მე მან ხომ გამარტყა, შეურაცმყო? ერთიც და მეორეც მიიღე. კარგი და ცუდი დროება არაა. მაშინ, მაინც რა იცვლება? ჩვენ ვთქვით, რეალობა არ იცვლება. კარგი, გვაქვს მშვენიერი ავტომანქანები, სახლები, ინფრასტრუქტურა და ერთმანეთს პატივისცემით მივმართავთ, თუნდაც გარეგნულად... მაშინ რაღა იცვლება?

## ჩვენი შინაგანი ენერგიის მოცულობის განატიფებული გამოყენება.

ასე მაგალითად, მამონტების დროს ეს ენერგია ყველაზე უხეში სახით, ძალისმიერად გამოიყენებოდა, მათი ყველანაირი გამოვლინებით. საკვები და ტყავი ტანსაცმლისთვის რომ მოეპოვებინა, მამაკაცი-მამრი მამონტებზე სანადიროდ მიდიოდა. მისი მეწყვილე მდედრი გამოქვაბულში იჯდა და შვილებს უვლიდა. და აი, ის ნანადირევით ბრუნდება, ქალი შამფურზე ხორცს ამზადებს. ჭამას უხეში ცხოველური, სადისტური სქესობრივი კავშირი და განგაშიანი ძილი მოსდევს. მეორე დილიდან იგივე ციკლი მეორდება. ენერგიის გამოყენება ძალზე უხეში და პრიმიტიული იყო, მაშინ, როცა შინაგანი ენერგიის მარაგი მათ იგივე ჰქონდათ, რაც ჩვენ ამჟამად გვაქვს.

მხოლოდ ენერგიის გამოყენების მანერა შეიცვალა, ის განატიფდა. რადგანაც თითქოსდა პირამიდის ფორმის კიბე არსებობს, შინაგანი ძალების შკალით - ქვემოთ უხეში და ზემოთ სულ უფრო ნატიფით. რაც უფრო მაღლაა, უფრო ნატიფია, ხოლო ყველაზე მაღლა - მწვერვალი, უმაღლესი წერტილია - ყველა ძალების გაერთიანება და პირველწყარო. მთელი სამყარო ასეთი შკალითაა გაშენებული, რომ ყველაფერი გაერთიანებისკენ მიდის, რომლისკენაც ჩვენც მუდმივად უნდა მივისწრაფოდეთ.

ყოველთვის და ყველგან ამ ორი ძალის ობიექტური არსებობა გავაცნობიეროთ, წყალობა და სიმკაცრე, მარჯვენა და მარცხენა. ყველ სიტუაციაში ეცადე, ეს ორი ძალა დინამიურად ისეთნაირად მოაგვარო, რომ ჯამური შედეგი უფრო მაღალ დონეზე იყოს და მაშინ იქ, ამ ძალების ერთობასთან მიხვალ. მაშინ თანდათანობით დადგება მომენტი, როცა ყველა ეჭვი დაიშლება. როდის მოდიან ადამიანთან ეჭვები? **მხოლოდ** მაშინ, როდესაც ის, შესაფასებლად, შექმნილი პრობლემატიკის ძალიან დიდ ნაწილს იღებს. რაღაც გინდა გადაწყვიტო, მაგრამ, განსახილველად მეტს იღებ, ვიდრე მინიმალურ მოცულობას. ამიტომ ეჭვები წარმოიქმნება. მაშინ რა უნდა გავაკეთოთ? თუ ეჭვები წარმოიქმნება, უპირველეს ყოვლისა, განსახილველი მოცულობა უნდა შევამციროთ, ყველა მნიშვნელოვანი ასპექტების შენარჩუნებით, ანუ წარმოქმნილი საკითხის საკმარისად წარმომადგენელი არსით... მოცემული კერძო პრობლემატიკა როგორღაც მინიმალურად მნიშვნელოვან, ვთქვათ, ყველაზე მარტივი ფორმით უნდა წარმოვიდგინოთ, იმდენად მარტივად, რომ შეგეძლოს შიგნიდან ერთმნიშვნელოვნად გადაწყვიტო 'კი' ან 'არა'. ანუ პრობლემა ისეთი მინიმალური სახით წარმოიდგინო, რომელიც შეგაძლებინებს ერთმნიშვნელოვანი პასუხი გასცე 'კი' ან 'არა'. კიდევ ერთხელ ვიმეორებ: წარმოქმნილი პრობლემური სიტუაცია მნიშვნელოვნად შეამცირე (ყველა მისი მახასიათებლებით და არ უბრალოდ გამარტივებებით!). ეს შეიძლება იყოს ოჯახური გაუგებრობა, საწარმოო პრობლემა, არა აქვს მნიშვნელობა რა. და აი მაშინ, ელემენტარული გადაწყვეტილება მიიღე - 'კი' ან „არა". ასეთი გადაწყვეტილების მიღება ისეთ მდგომარეობამდე მიგიყვანს, რასაც 50/50-ს ეძახიან. ამ ახალ მდგომარეობას, ამჟამად, იგივე სქემით აფასებ, განსახილველი მოცულობის მინიმალური მნიშვნელობის უჯრედამდე შემცირებით, დაბალანსებულ განლაგებამდე 50/50. და მაშინ შეგიძლია ერთმნიშვნელოვანი გადაწყვეტილება მიიღო - 'კი' ან 'არა', ასეთნაირად, 'სასწორის თეფში' მიღებული გადაწყვეტილების მხარეს შეგიძლია გადახარო: ან 'კი' ან 'არა'. და შემდეგ ისევ და ისევ მოცულობას კვეცავ და მდგომარეობას აწონასწორებ. ასეთნაირად ციკლი სპირალურად მეორდება ჩაღრმავებებით და პრობლემის გადაწყვეტასთან მიახლოვებით.

მხედველობაში იქონიე, რომ ჩვენ ჯერ-ჯერობით წიგნის მხოლოდ შესავალში ვიმყოფებით. ამ მეთოდის ახსნას და სწავლებას თავის ადგილას, წიგნის გაგრძელებაში იპოვი. მაგრამ ნათქვამი: 'ადამიანი არ უნდა ორჭოფობდეს', სულაც არ ნიშნავს, რომ კონკრეტულ პრობლემას ის უნდა ხედავდეს, გრძნობდეს, მაგალითად,'ვარდისფრად', გალამაზებულ ფერებში, ვთქვათ შეფარდებით 80% - 'კი' და 20% - 'არა' (80/20). ასეთი განლაგება, რა თქმა უნდა, არასოდეს შეიძლება იყოს რეალური. ეს სასურველია და არა რეალური. ან მდგომარეობა პირიქით, როცა კონკრეტულ მდგომარეობას ხედავ, შეიგრძნობ, მაგალითად 'შავ' ფერებში, შეფარდებით, ვთქვათ, 80% 'არა' და 20% 'კი'. ასეთი განლაგებაც, რა თქმა უნდა, რეალობა ასევე არასოდეს იქნება. ეს მხოლოდ დამანგრეველი დამოკიდებულებაა ჭეშმარიტ რეალობასთან და არა თვით რეალობა.

და აი, რა უნდა გახდეს შენთვის გარდუვალ წესად, ნიშნად: მხოლოდ ის მომენტები, როდესაც რეალობას, ან გარკვეულ პრობლემებს შეფარდებით 50/50 ხედავ (= თავი მოგყავს დანახვის მდგომარეობაში!) - სწორედ ესაა წამი, ანუ ჭეშმარიტი სინამდვილის ხანგრძლივობა. ანუ არა ეიფორია, არა დაუსაბუთებელი გადაჭარბებული ოპტიმიზმი „ცოდნაზე დაბლა", ვთქვათ, ფაქტებზე, წინაპირობებზე დაბლა, როდესაც სასურველს რეალობად ვიღებთ, მაშინ, როცა „ჯანსაღი" დასაბუთებული ოპტიმიზმი „ცოდნაზე მაღლაა": ცოდნა, რომელიც მოვლენის, პრობლემის და ა.შ. განვითარების მიმართულების წინასწარგანჭვრეტას მოიცავს.

ყველაზე ზოგად შემთხვევაში, ეს ქმნილების საერთო მიზნის ცოდნა და ამ განსხეულებაში შენი პირადი გამოსწორების ამოცანებია. იგივე სამართლიანია სიტუაციის, პრობლემის და ა.შ. ნეგატიური, აპათიური შეფასებასას, როდესაც 'ყველაფერი ცუდადაა' და 'არაა იმედი', 'არაა წინსვლა', 'ქვეყანა ხდება უარესი' და ა.შ..

როგორც უკვე ვთქვი, ჩვენ არ შეგვიძლია რეალობას უმტკივნეულოდ გავექცეთ, არ შეიძლება ვთქვათ ' მე მაინც მსურს ყველაფერს ვარდისფერში ვხედავდე', რადგანაც ეს რეალობა არაა. ეს არა მარტო ჩემს პრობლემებს ვერ გადაწყვეტს, არამედ პირიქით, დაუმატებს. ფროიდს პაციენტი გოგონა ყავდა, რომელიც მუდმივად 'თეთრ ცხენზე ამხედრებული პრინცის' ნეტარი' მოლოდინის მდგომარეობაში იმყოფებოდა. გოგონას ნათესავები ფსიქიატრთან მივიდნენ, რომ მას ის ამ მდგომარეობიდან რეალობაში გამოეყვანა. მასთან რამოდენიმე სეანსის ჩატარების შემდეგ, ფროიდმა თქვა: "არა, უკეთესია თავის ავადმყოფურ წარმოსახვაში, ოცნებებში დარჩეს, ვიდრე რეალობაში დაბრუნდეს და მასში სასოწარკვეთის ტანჯვები იგრძნოს."

ამ სამყაროში ყველაფერი ამ პრინციპზეა აგებული, ოღონდაც ტკივილი ჩავახშოთ, ამიტომ, პრობლემის გადასაწყვეტად საჭიროა მუშაობა პრინციპით 50/50. კაბბალაში ნებადართული არაა ჭეშმარიტება წარმოსახვით, ოცნებებზე შეიცვალოს, თუნდაც ყველაზე საუკეთესო განზრახვით, კატეგორიებით 'ცოდნაზე დაბლა', როგორიცაა თამაშები - ყველამ ერთად „მახსომი გადავლახოთ" (საზღვარი მატერიალურ და სულიერ სამყაროებს შორის), "მსოფლიო (ჯგუფური) კლი ", "კაბბალას სახელმწიფო" (ჩემს გარეთ) ავაშენოთ და ა.შ..

არა, მახსომი **მხოლოდ** მარტომ, პირდაპირ ნათელთან პირისპირ ყოფნით შეიძლება გადავლახოთ. შეიძლება **მხოლოდ** საკუთარი მსოფლიო კლი ('მსოფლიო კლი' სიტყვიდან 'ოლამ'= სამყარო), ანუ ინდივიდუალური კლი ავაშენოთ სამყაროს კანონებთან შესაბამისობაში. პრინციპით: ადამიანი - ეს სამყაროა მინიატურაში. ხოლო "კაბბალას სახელმწიფოს" ყოველ წამს, ყოველ დღე აშენებ, რომ საკუთარი სხეული ვმართოთ, რომ სხეულის ყველა 'ორგანომ' (= შენზე მინდობილი სახელმწიფო) გაცემაზე იმუშაოს.

რეალობას ვერაფრით გაექცევი, შენი საკუთარი კლისთვის (სურვილების თასი) მუშაობას - მხოლოდ ამას მიყავს ადამიანი ჭეშმარიტ რეალობამდე, დინამიურ სიმშვიდემდე პრინციპით 50/50 ეს იმიტომ, რომ ადამიანი აქ დედამიწაზე ნათელი პოზიციონირებითაა მოთავსებული, ისეთნაირად, რომ ნებისმიერ თავის მდგომარეობაში შეეძლოს თავისუფალი არჩევანი ჰქონდეს: თავისუფალი არჩევანის უფლება მხოლოდ ინდივიდს მიეცა. რას ნიშნავს თავისუფალი არჩევანი? როგორ შეუძლია ადამიანს თავისუფალი არჩევანი გამოავლინოს? - მხოლოდ მდგომარეობიდან 50/50. როცა გადავწყვიტავ ამ მდგომარეობიდან რაღაც 'გავაკეთო' ან 'არ გავაკეთო'; 'კი' ან 'არა'. მხოლოდ მაშინ შემიძლია თავისუფალი არჩევანი გავაკეთო და მაშინ ეჭვები არ მექნება. შეიძლება ეს ძნელად და გაუგებრად მოგეჩვენოთ, მაგრამ, ეს სწორედ რომ ადვილია. კაბბალა გენიალურად მარტივია, მაგრამ გარკვეული შინაგანი პრინციპები უნდა ვისწავლოთ.

ახლა კი ადამიანში არსებული შინაგანი ძალების გამოყენების განატიფების თემას დავუბრუნდეთ. როგორია გზა, რომლითაც ინდივიდი და კაცობრიობა მიდის? მთელი საქმე ინდივიდშია, რადგანაც მთელი პროგრესი პიროვნების წინსვლაზეა დამოკიდებული, თუმცა ჩვენ გვეჩვენება, რომ კაცობრიობა, როგორც ასეთი, წინ თვითონ მიიწევს. რა თქმა უნდა, მთელი კაცობრიობა წინ მიდის, მაგრამ, მხოლოდ პიროვნების შეცვლის მეშვეობით. არსი კი იმაშია, რომ ადამიანმა უნდა მოისურვოს მარადისობასთან პირდაპირი კავშირი ააშენოს, მარადისობის რიტმი - ცხოვრების რიტმი, ჭეშმარიტ რეალობაში შეიგრძნოს. არა რომელიმე კულტურულ მემკვიდრეობასთან, არამედ პირდაპირი კავშირი მარადისობასთან. რა თქმა უნდა, სოციალურები უნდა დავრჩეთ და მაგ. ომის დროს სამშობლოს ვემსახუროთ. შეგიძლია ყველაფერი გააკეთო, რაც შენი ქვეყნისთვის, რაიონისთვის და ა.შ. მოგესურვება, მაგრამ პირველ რიგში, ადამიანი საკუთარ თავს ინდივიდუალურად უნდა ანვითარებდეს. ადამიანის არსებობის მთელი არსი სწორედ ესაა. აუცილებელია საკუთარი თავი ინდივიდუალურად განვავითაროთ, რომ სადღაც, საკუთარი თავის სიღრმეში, **არავის** ეკუთვნოდე. ანუ, თუ ვინმე იტყვის, რომ რომელიღაც გარკვეულ ჯგუფს

ეკუთვნის და ის მასთან თავს აიგივებს, მაშინ ის თავის პირად განვითარებაში, უკვე ჯგუფურ სულს ეკუთვნის - მას მასის სულიერება აქვს. ეს მისი განვითარების დონეა. არ შეიძლება ამაში ის დავადანაშაულოთ ან ზემოდან დავხედოთ.

ყველას განვითარების თავისი **ეტაპი** აქვს, მაგრამ ყველა ადამიანისთვის საბოლოო მიზანი მისი **საკუთარი** ინდივიდუალური განვითარებაა, რადგანაც, პირდაპირი კონტაქტი მისი სულის ფესვთან მხოლოდ მაშინაა. თითოეულს თავისი აბსოლუტურად უნიკალური სული აქვს. მას არავითარი საერთო არა აქვს მის მიკუთვნებასთან ორგანიზაციასთან, რელიგიასთან და კულტურული მემკვიდრეობის სხვა დაწესებულებებთან, რომელსაც ის ეკუთვნის და ვისთანაც საკუთარ თავს აიგივებს. ყველაფერი ეს მხოლოდ მეორადი იდენტიფიკაციაა. პირველადი იდენტიფიკაცია **მხოლოდ** შენ და შენს სულიერ ფესვს გეხებათ. მხოლოდ შენ და შენი ფესვი ხართ, საიდანაც შენსკენ ყველა შემოქმედებითი ძალა მოიზიდება. ააგე კავშირი **შენს** ფესვთან, მხოლოდ ესაა ასაშენებელი. და მთელს ისტორიაში, როგორც პიროვნების, ისე საზოგადოებისთვის ტენდენცია ასეთია. ანუ, დასაწყისში ადამიანი თავის შინაგან ენერგიას ყველაზე უხეში სახით იყენებს.

ადამიანი საკუთარ თავს არ იცნობს და მხოლოდ თავის გადარჩენითაა დაკავებული, როგორც მამონტებზე მონადირე ადამიანის პერიოდის დროს და ა.შ.. შემდეგ სხვა მეთოდებით, მაგალითად, დამპყრობლური ომებით მოქმედებს, '**ჩვენ** ესენი ვართ, ხოლო **ჩვენ** ესენი...' მათ, ინდივიდუალური კავშირი, ყოველი მათგანის სულის პირველწყაროსთან, ჯერ კიდევ არა აქვთ, ამიტომ, ორგანიზაციებს, ჯგუფებს არიან ჩაჭიდებული, როგორც ნებისმიერი მასა ... ამრიგად, მთელი განვითარება ენერგიის გამოყენების განატიფებას წარმოადგენს. სულ უფრო განატიფება და განატიფება ასევე მაღლა, საკუთარი სულის დონეზე ასვლას ნიშნავს.

ყველაფერი, რაზეც მე აქ ახლა ვსაუბრობ - ეს ადამიანის შიგნითაა. არაფერზე იმაზე, რაც გარეთაა, რადგანაც გარეთ - მხოლოდ უსასრულო ნათელია. ადამიანში ყველაფერი ჩადებულია. მთელი პროგრესი მხოლოდ თვით ადამიანში იმყოფება. შენში შიგნით უნდა შეხვიდე და კავშირები **შენს** შინაგან ენერგიასთან იქ ააწყო, სულ უფრო ღრმად და ღრმად. და აუცილებელია, რომ სწორედ ეს ენერგეტიკული შრეები, სულ უფრო მეტად გავანატიფოთ. ჩვენს გარეთ მატერიალურ სამყაროში, შინაგანი განატიფების მოვლენის პროექციას ვხედავთ. აბა ქუჩას შეხედე. ავტომობილები უბრალოდ დგანან გზის კიდესთან, და არავინ იფიქრებს, რომ მას მოიპარავენ, გატეხავენ და ა.შ. მანქანები, ჩვეულებრივ, ფარეხების გარეთ დგანან, და ჩვენ უკვე არ ვფიქრობთ, რომ ვინმე მოიპარავს, ვთქვათ, ბორბლებს, სარკის მწმენდავებს და ა.შ. რა თქმა უნდა, ასეთი ინციდენტებიც ხდება, მაგრამ იშვიათად. ის, რაც ადრე შეუძლებელი იყო, ამჟამად ჩვეულებრივი და ხელმისაწვდომი გახდა. ახლაც არის შანსი პირდაპირ ქუჩაზე გაგძარცვონ. მაგრამ, თუ ისტორიას გადავავლებთ თვალს, ვთქვათ ორიოდე საუკუნის წინათ, დავინახავთ, რომ ევროპაში ადამიანის მოკვლა, ჯერ კიდევ, სრულიად ნორმალური მოვლენა იყო. როგორი ცხოვრება იყო მთელს დასავლეთში? ბარბაროსობა, ძალადობა, საშინელება. და რატომ? იმიტომ, რომ ესეც შესაბამისი დროის ადამიანის განვითარების პროექცია იყო.

გარეგანი მხარე ყოველთვის ს იმის პროექციას წარმოადგენს, რაც ადამიანის შიგნით ცხოვრობს. როგორც ჰოლანდიაში ამბობენ: „ყველა ხალხი თავის ლიდერს იმსახურებს“. ანუ თუ ქვეყნის მოსახლეობას სურს თავისუფალი იყოს, ან თავისუფლად განვითარდეს, მაშინ პოლიტიკა ამ ქვეყნის ადამიანს ყოველთვის მოერგება, თუმცა, ჩვენ შეიძლება ამას არ ვეთანხმებით. თუ შევხედავთ ქვეყნებს, რომლებიც ჯერ კიდევ ადრეული განვითარების პროცესში იმყოფებიან და ერთმანეთთან ომს აწარმოებენ, მოსახლეობის მიმართ უხეშ ძალადობას და სხვა უხამს (არაცივილიზებულ) მეთოდებს იყენებენ, მაშინ დავინახავთ, რომ მათი ლიდერებიც მათ შეესაბამებიან. ისინი არიან,

როგორც წყვილი ფეხსაცმელი. რადგანაც პოლიტიკა - სხვა არაფერია, თუ არა, ამ ქვეყნაში დასახლებულ ადამიანს მოერგოს. ამიტომ, რადიკალურად მნიშვნელოვანია, რომ ადამიანმა, ვთქვათ აქ ჰოლანდიაში, როგორც ეგების, საკუთარი თავის მიხედვა ისწავლოს. რომ ისწავლოს, საკუთარ თავზე ინდივიდუალურად თუ როგორ უნდა იმუშაოს.

ჰოლანდია ამისთვის მზადაა. შეხედე ერთი ქალაქ ამსტერდამს. მსოფლიოში კიდევ სად ნახავ ასეთს? ყოველი შენობა არქიტექტურულად სრულიად უნიკალურია, ინდივიდუალურია. ეს იმ ფაქტს ამოწმებს, რომ ადამიანი აქ მნიშვნელოვანწილად ინდივიდუალურია. მან მხოლოდ უნდა ისწავლოს, თავისი თავი საკუთარ ფესვთან დააკავშიროს. და ეს ამჟამად ჩვენს დროში უკვე ვლინდება. რატომ? დრო კი არაა განმსაზღვრელი, არამედ ადამიანი ახლა უკვე ამისთვის მზადაა, სულები ახლა უკვე მომწიფდნენ, რომ საკუთარ თავზე დამოუკიდებლად იმუშაონ. ჭეშმარიტი კმაყოფილება მხოლოდ ამას მოაქვს, ადამიანისთვის ნამდვილი სრულყოფილება მხოლოდ ამას მოაქვს. აი ეს, სწორედ ის დროა, რომელშიც ამჟამად ვცხოვრობთ!

ენერგიების ყველა ეს განატიფება - თვით ჩვენშია - ამას ყურადღება უნდა მივაქციოთ. წარსულის ადამიანთან მიმართერბაში არაფერი შეცვლილა, გარდა შინაგანი ენერგიების გამოყენების განატიფებისა. ამჟამად ჩვენ მას შედარებით მაღალ დონეზე ვიყენებთ.

როგორი სახით? ეს შეიძლება ნედლ ნავთობს შევადაროთ. ერთი საქმეა - ერთი ბარელი ნედლი ნავთობის ფასი, მაგრამ თუ ავიღებთ ბარელ ბენზინს, მაშინ ის ფასის სრულიად სხვა დონეს ექვემდებარება. გარდა ამისა, ბენზინის სუნი სრულიად სხვაა, უფრო სასიამოვნოა, ვიდრე ნედლი ნავთობისა. ახლა წარმოიდგინე, რომ ეს ბარელი სუნამო შანელ № 5-ითაა გავსებული, რომელიც ასევე ნედლი ნავთობის მრავალგზის ნატიფი გადამუშავებითაა მიღებული. და ფასთან ერთად, ასევე ის უდიდესი სიამოვნება, კმაყოფილება შეადარე, რასაც ის გვანიჭებს!

ერთის მხრივ, არაფერი იცვლება და არ იკარგება. უძველესი ადამიანი ყოველთვის რჩება, უხეში ენერგიები, ღრმად ყოველ **ჩვენგანში** მუდამ მზადყოფნაში არიან (პრინციპით სიმღერიდან "ჩვენი ბრონირებული მატარებელი სათადარიგო ლიანდაგზე დგას").

მაგრამ, ყველაფერი ეს დაბალი დონეებია, სადაც ჩვენი ძალები ისეთივეს წარმოადგენენ, როგორც ნედლი ნავთობის შემთხვევაშია. ერთი გზას შეხედე: თუ ვინმე 'საცობში' დგას, ან მისი ავტომანქანის წინ უცებ სატვირთო მანქანა გაჩერდა, რომლის მძღოლი ვიღაცას ესაუბრება. შეხედე, მის უკან მდგარი მანქანის მძღოლი რად გადაიქცევა! მისგან უცებ ძველი, გარეული ადამიანი გამოძვრება, მამონტებზე მონადირე ადამიანის ყველა ჩვევებით. ის ხომ ამას არ მოითმენს! ის თავს დაიცავს! სხვათაშორის 'თავის დაცვის' ასპექტის შესახებ - ესეც კარგად უნდა შევისწავლოთ. ჩვენს დროში ყოველ ადამიანს სურს შეძლოს „თავი დაიცვას“, თუნდაც, იდაყვებით მუშაობა არ ითაკილოს. 'თავი დაიცვას ' შიგნიდან შეიგრძნობა, როგორც დინამიტი. მრისხანება არავითარი სახით არ გამოავლინო. როდესაც განრისხდები, საკუთარ თავს ნაკუწებად ამსხვრევ, შენს სულს ამსხვრევ.

მე ჩემს სტუდენტებს მუდმივად ვასწავლი, არ განრისხდნენ და არა მხოლოდ გარეგნულად. შეიძლება კი, მაგალითად, მანქანაში სახეზე ღიმილით იჯდე, თითქოსდა მოგწონს, რომ სატვირთოს მძღოლი შენს წინ ვიღაცათან „ბაზრობს“. შენ კი აუღელვებლად ამბობ: „ გააგრძელე მეგობარო, რამდენიც დაგეტევა, მე კი მშვიდად მოვიცდი“, თუმცა თათბირზე გეჩქარება. რა თქმა უნდა, შენ დუღხარ, გრძნობ, რომ მეტს ვერ გაძლებ. დიახ, რაღაც უნდა მოიმოქმედო, მაგრამ არა განრისხება! ვინც განრისხდება, იმას ანგრევს, რაც უკვე ააშენა!

შენ ჯერ კიდევ არ დაიღალე? არა? დიდება უფალს! იყო ასეთი ნამდვილი შემთხვევა, როდესაც ლექტორი თავისივე ლექციით იმდენად იყო გატაცებული, რომ საუბრობდა, საუბრობდა და საუბრობდა, ამავე დროს, სტუდენტები ერთი მეორის მიყოლებით დარბაზს ტოვებდნენ... და აი,

ბოლოს და ბოლოს, მასთან, შენობის დამლაგებელი მივიდა, მხარზე მოუთათუნა და უთხრა: "აი, შვილო დარბაზის გასაღები, როცა მორჩები, კარები მოიხურე და გასაღები კარისკაცს მიეცი ".

არსებობს მთელი კაცობრიობისთვის მოცემული ერთიანი ინსტრუქცია. მაგრამ, როგორ შემიძლია გავბედო, ვისაუბრო რაღაც ერთიან ინსტრუქციაზე? როგორია ეს ინსტრუქცია? რა ურთიერთობაშია ეს ინსტრუქცია, რომელზეც მე ვსაუბრობ, ყველა სხვა ცოდნასთან, რასაც კაცობრიობა ფლობს? რა თქმა უნდა, არავის შეუძლია პრეტენზია ჰქონდეს, რომ ჭეშმარიტად იცის, რომ მის მიერ პირადად მიღებული ინსტრუქცია ჭეშმარიტია. არავის აქვს უფლება თქვას: „**ჩვენ** სრულიად ზუსტად ვიცით". „ინსტრუქცია **ჩვენ** მოგვცეს და არა სხვებს". მე მინდა აქ ცოტაოდენი მოგითხროთ, თუ როგორ გამოიყურება ყველაფერი ეს და ეცადე მიიღო. მე არ ვცდილობ შენ სხვა აზრებთან მიგიყვანო. შენი საკუთარი აზრი ყოველთვის შენთანაა. მაგრამ, შეეცადე არ შემეწინააღმდეგო, შინაგანად არ შეეწინააღმდეგო იმას, რასაც კითხულობ. მე შემიძლია ეს ვთქვა, რადგანაც ვცდილობ (= ვავლენ განზრახვას) არავინ გადავარწმუნო ან სადღაც წავიყვანო. საკუთარი შანსი ხელში **თვითონ** აიღე, ნამდვილი შანსი გზაზე არ ყრია. მაშინ ეს წიგნი შენზე საოცრად დადებითად იმოქმედებს, იმისგან დამოუკიდებლად, მხოლოდ გზას იწყებ, თუ უკვე დიდი ხანია კაბბალას სწავლობ. როგორ? დაინახავ და შენზე გამოცდი...

საქმე იმაშია, რომ ყველაფერი არსებული (მათ შორის ადამიანიც), საერთოსა და კერძოსაგან შედგება. სამყაროში ეს ასეა და ადამიანშიც ასეა მოცემული და ჩადებული. მთელ კაცობრიობას ერთი ერთიანი ინსტრუქცია მიეცა. როგორი? როგორ ფუნქციონირებს ის? სამყარო როგორ მუშაობს და ადამიანი შინაგანად როგორ მუშაობს? ადამიანი - პატარა სამყაროა, რომელშიც აბსოლუტურად იგივე შემადგენლებია ჩადებული, მათი ფარდობითი კავშირებით და პროცესებით, რაც მთლიანად მთელს სამყაროშია.

წარმოიდგინე ქარხანა, სადაც რაღაც აპარატურას აწარმოებენ, ვთქვათ, სარეცხ მანქანას. თქვი გეთაყვა, მას რამდენი გამოყენების წესი მოყვება? - მხოლოდ ერთი ინსტრუქცია. და არა ორი, არა სამი და კიდევ მეტი. შესაძლებელია სამუშაო რეჟიმების მთელი რიგი პროგრამები აქვს, მაგრამ გამოყენების ინსტრუქცია მხოლოდ ერთია. ასევეა საქმე ადამიანის შემთხვევაშიც აქ, დედამიწაზე: ის მხოლოდ ერთი ინსტრუქციით მოამარაგეს. და ეს ისაა, რასაც მე დღე და ღამე ვსწავლობ. ეს ხომ ერთი მუჭა ინდივიდების მოვალეობაა, რომელთაც მეც ვეკუთვნი, რომელთაც დაავალეს ის მიეღოთ, არა იმიტომ, რომ ისინი უკეთესები, კეთილშობილები იყვნენ, არამედ მათ **დაავალეს** ის მიეღოთ. ისინი მოვალენი იყვნენ აქამდე და ყოველთვის, დღე და ღამე ამაზე ემუშავათ. რატომ? რომ ფესვიდან ყველა ის ძალა აქ მოიზიდონ: თავისთვის და მთელი მსოფლიოსთვის. ეს უბრალოდ მოვალეობაა და მის უზადოდ შესრულებას მოითხოვენ. და კიდევ დამატებით, ის მათთვის რაღაც ისეთი გახდა, როგორიც თევზისთვის წყალია. მის გარეშე მათ სიცოცხლე არა აქვთ.

აი ეს ისაა, რაც ჩემთვის მრავალწლიანი მტკივნეული ძიების და ყოველივე იმისგან შერჩევის შედეგად აღმოვაჩინე, რაც მისწავლია. მე კი მთელი ცხოვრება ვსწავლობდი... და აი, ეს ინსტრუქცია მსოფლიოს ყველა ხალხისთვისაა მიცემული, რადგანაც ეს ,რჩეული'ყველა ადამიანში არის... გარდა ამისა, ყველა ხალხს ზემოდან რაღაც, ძალიან ფასეული მიეცა, რასაც ჩვენ ამჟამად ეროვნულ მემკვიდრეობას, ხალხის მემკვიდრეობას ვუწოდებთ. აბა შეხედე, მაგალითად, აპაჩებს, პაპუასებს - ყველა მათ თავისი უნიკალური კულტურული მემკვიდრეობა მიიღეს.

მთელ კაცობრიობას, ყოველ ხალხს, ის მიეცა, რაც სწორედ მას ეკუთვნის: ქრისტიანული მემკვიდრეობა, ტიბეტური კულტურა და ა.შ.. აბა ქრისტიანობას შეხედე: მასში რამდენ მრავალ სახესხვაობებს ნახავ. იესოც კი, ბევრ მათგანში, სხვადასხვა სახითაა წარმოდგენილი, ამა თუ იმ ხალხის შესაბამისად. ყველაფერი ეს ყველა ხალხს მიეცა, ასეა ეს, და ამაზე, ვფიქრობ, ეჭვები არ გექნება?

მაგრამ, ამ ნაციონალური, კულტურული ან რელიგიური დონის **ქვეშ**, სიღრმით სიღრმეში, 'შეუიარაღებელი' თვალით უხილავი, ერთი საერთო ინსტრუქცია იმალება, რომელიც მთელი კაცობრიობისთვისაა მიცემული. ეს ზოგადად, საერთო ასპექტში. ხოლო ყოველ ადამიანში ცალკე, ასევე ეს ერთიანი ინსტრუქციაა ჩადებული, მისი კულტურული ზედნაშენის ყველა ფენის **ქვეშ**, რომელსაც ეკუთვნის, რომლისგანაც ის წარმოიშვა. რატომ არაა ყველა ქრისტიანი? რატომ არაა ყველა ებრაელი? რატომ ყველა ჩინელი არაა, თუმცა ისინი საკმაოდ ბევრნი არიან? რადგანაც ყველაფერი ეს აუცილებელია. მსოფლიოს ხალსების ყველა კულტურათა და რელიგიათა მთელს კალეიდოსკოპში, სამყაროში არსებულ ყველა ძალას იპოვი. მაგრამ მათ მიღმა, მთელი კაცობრიობისთვის მიცემული ერთი ინსტრუქციაა დაფარული. გეთაყვა, არ იფიქრო, რომ იუდეურ რელიგიას ვგულისხმობ - ისიც ასეთივე კულტურულ, ეროვნულ მემკვიდრეობას წარმოადგენს!

ის, რაც მე, ბოლოს და ბოლოს, გამეხსნა - ესაა საყოველთაო, ერთიანი ტრანსნაციონალური ინსტრუქცია. და აი, მე მას უღრმეს, საიდუმლო წიგნებში ზოჰარში და 'სიცოცხლის ხე'-ში ვსწავლობ. თვით ზოჰართან კიდევ აღქმისთვის დაფარული დოკუმენტები არის, როგორიცაა მაგ., 'ტიკუნეი აზოჰარ', ზოჰარის განმარტებები და აბრაამის წიგნი "სეფერ იეცირა" - "შესაქმის წიგნი", რომელთანაც მუშაობა ყოველ თაობაში მხოლოდ ერთეულებს შეუძლიათ.

ჩვენ ვხედავთ და ვიცით, რომ არიან ისეთები, ვინც თავს მასწავლებელ-კაბალისტებს უწოდებენ, მაგრამ, ზოჰარის გაკვეთილებს თვითონ არ იძლევიან. რატომ არ იძლევიან? მათ, უბრალოდ, ზემოდან არ მიეცათ. მისთვის, შეიძლება, 'სულიერად', თავისი მენტალიტეტით უფრო მისაღებია 'ათი სფიროტის სწავლების' განმარტების ლოგიკა, ხოლო ზოჰარი დაფარულია. როგორც ნათქვამია: "თვალები აქვთ, მაგრამ ვერ ხედავენ, ყურები აქვთ -არ ესმით". და ზოჰარის და თვით წიგნ "სიცოცხლის ხეს" (ამონარიდების ნაცვლად) მუდმივი შესწავლის გარეშე ამ ინსტრუქციის შეცნობა შეუძლებელია. ჭეშმარიტების შეცნობა, ასევე, ცათა სასუფევლის - მალხუტ შამაიმ-ის - შესახებ დაფარული მოძღვრების, ცოდნაზე მაღლა რწმენით, შესწავლის გარეშე არაა. სინამდვილეში არავინ იცის, რა არის ცათა სასუფეველი, მაშინ, როცა თორას მთელი მოძღვრება გაჟღენთილია ამ ცნებით - **მალხუთ შამაიმ.** ყველაფერი ეს ერთიან ინსტრუქციაშია ჩართული - პიროვნების და მთელი კაცობრიობის ეგოისტური მიღების მონობისგან განთავისუფლების შესახებ ერთიან სწავლებაში.

საინტერესოა ის ფაქტი, რომ თვით ამ ინსტრუქციის არსებობის შესახებ მსოფლიოში ბევრნი ხვდებიან. ასე მაგალითად, ერთი ორი წლის წინათ მე უცნობმა მამაკაცმა დამირეკა, რომელმაც მიუთითა რა ჰოლანდიის ერთ-ერთ წამყვან რავინზე, მითხრა, რომ ის ჩემთან მან გამოაგზავნა. საქმე იმაშია, რომ ეს ადამიანი სამხრეთ აფრიკაში არსებული, მთელს მსოფლიოში ცნობილი ფირმის მეპატრონის წარმომადგენელი იყო. ამ ფირმის საქმიანობა, ძირითადად, კეთილშობილი მეტალებისა და ქვების წარმოება და გაყიდვაა. ის მთელს მსოფლიოში მოგზაურობს და მათი წარმოების განვითარების ახალ შესაძლებლობებს ეძებს. და აი მას გაუგონია, არა 'მან მტკიცედ იცის', რომ წიგნ "სეფერ იეცირა"-ში - "შესაქმის წიგნში" - სხვასთან ერთად, დაშიფრულია დედამიწაზე ძვირფასი მეტალების, ვერცხლის, ოქროს, ალმასების და სხვა ძვირფასი ქვების მნიშვნელოვანი შემცველობის წიაღისეულის თავმოყრის ყველა ადგილი. ამ კითხვით მან ჰოლანდიის მთავარ რავინატს მიმართა, რომლის სპიკერმაც ის ჩემთან გამოაგზავნა და უთხრა:"ათასობით კილომეტრის რადიუსში ის ერთადერთია, რომელიც კაბბალით სერიოზულადაა დაკავებული და რომელიც მას ზემოდან ეძლევა. სწორედ მას მიმართე".

გაიგო რა ტელეფონით, რომ მე 'სწორედ ის ვარ', შეხვედრა შემომთავაზა. მე უარს ვეუბნებოდი, და დაჟინებით ვითხოვდი, რომ მას ჯერ ჩემთვის საუბრის სავარაუდო თემა ტელეფონითვე ეცნობებინა. და აი, მომითხრო, რომ მისი ფირმის ხელმძღვანელობა მზადაა, მსოფლიოსთვის აქამდე უცნობი, ძვირფასი ლითონებისა და ქვების საბადოების ადგილმდებარეობის გამოსავლინებლად,

კაბბალისტურ კვლევებში ინვესტიციები ჩადოს. მე ავუხსენი, რომ ნებადართული არაა კაბბალის საიდუმლოებები პირადი მოგების მიღების მიზნებისთვის გაიხსნას და გამოყენებულ იქნას. მაშინ ჩემმა ტელეფონით მოსაუბრემ აშკარად ჩათვალა, რომ მე 'თავს ვიფასებ'. _- "არა, რა თქმა უნდა, ჩვენ ყველაფერი ეს გვესმის" - განაცხადა მან - "ჩვენ ამ კვლევებისთვის საკმარისი ფონდები გაგვაჩნია და მზად ვართ, თქვენთან ხელშეკრულება გავაფორმოთ". - "მაგრამ, ასეთი სამუშაოსთვის მე საკმარის ცოდნას არ ვფლობ ", ახლა უკვე მე შევეკამათე, ვხედავდი, რომ სხვა გზით, ასე უბრალოდ, თავიდან ვერ მოვიშორებდი. ყურმილს ხომ არ დავკიდებდი! - "ჩვენ ყველაფრით უზრუნველგყოფთ, რაც დაგჭირდებათ, ოღონდაც კი ამ კვლევებით დაკავდით", დაჟინებით მიმტკიცებდა, სულ უფრო და უფრო აღაგზნებდა ჩემში დაბადებიდან თანდაყოლილ მიღების სურვილს. რა გავაკეთო? როგორ გავთავისუფლდე წურბელას საცეცებისგან, რომელიც ჩემს კანშია შემოჭრილი? ... და უცებ ბრწყინვალე აზრი მომივიდა: მე ის გავაგზავნე ... მეცნიერ კაბბალისტთან!

ასე, რომ ამჟამად დრო დადგა, როცა სულები მომწიფდნენ. ამაზე საიდუმლო წიგნი ზოჰარი მოწმობს, რომ 2000 წლიდან (მიღებული ქრონოლოგიით), ეს ერთიანი ინსტრუქცია შეიძლება გამოყენებულ იქნას საკუთარ ყოველდღიურ ცხოვრებაში. მათ შორის იმ ადამიანებისთვისაც, რომლებიც სულიერს, ცოდნას სამყაროს მართვის უმაღლესი სისტემების შესახებ ნაზიარები არაა. ეს სრულებითაც არ ნიშნავს, რომ ახლა თქვენი რწმენის შეცვლა მოგეთხოვებათ, მაგ. იმაზე, რომელშიც მე თვითონ დავიბადე. ყველას შეუძლია და უნდა მისდიოს თავის იდენტობას, რომელშიც დაიბადა ან რომელშიც მივიდა, ერთიანი ინსტრუქციისადმი მისი ინტერესის **გაჩენამდე.** რადგანაც, არცერთი რწმენა, ერთიან ინსტრუქციასთან მეტ ან ნაკლებ კავშირს არ განსაზღვრავს.

უკვე ვთქვი, რომ ყოველ ადამიანში არის კერძო, ინდივიდუალური და არის ასევე ზოგადი, მასობრივი. ასე რომ, დაე ყოველმა ადამიანმა თავისი საკუთარი გარეგანი, კულტურული ძირი შეინარჩუნოს, მაგრამ ასევე, სამყაროს კანონებს მოერგოს, ანუ იმას, რაც ყოველ ჩვენგანში ცხოვრობს და მთელი კაცობრიობის ერთიან სხეულთან გვაკავშირებს. ამ დამოკიდებულებით, ყოველი კულტურული მემკვიდრეობა ადამიანისთვის კერძოს წარმოადგენს, რაც მას გარეგნულად სხვებისგან განსხვავებულად გამოაჩენს. ეს ბრწყინვალეა. მაგრამ, მაღალ ან, რაც იგივეა, სიღრმისეულ დონეზე არსებობს, ყველა სხვა ადამიანთან **შინაგანად** დაკავშირებული, ჯერ კიდევ არ მოთხოვნილი ადამიანის ნაწილი.

და აი ეს, ის ინსტრუქციაა, რომელსაც მე ვსწავლობ. ყველა ჩემს დროს მე ამისთვის ვიყენებ. მაგრამ, ჩვენი დროის ადამიანის მიერ, ყოველდღიურ ცხოვრებაში ინსტრუქციის გამოყენების სისტემა - ისაა, რაც ჩემმა დიდმა მასწავლებელმა მომცა, რომელიც მე-16 საუკუნეში ცხოვრობდა. მხოლოდ ახლაა მისი გამოყენება შესაძლებელი, რადგანაც ამისათვის უკვე მოვმწიფდით. მე მხოლოდ **არის,** წმინდა **არის** სუფთა ლურიანულ კაბბალაზე ვსაუბრობ. ის ერთადერთია ისრაელის ხალხისგან, რომლის სახელს წოდება 'კადოშ'- წმინდა მიემაგრა. და მთელმა ხალხმა მიიღო და ამჟამადაც მიაჩნია, რომ **არი** აბსოლუტურად წმინდა მასწავლებელია. ის იყო მხოლოდ 38 წლის, როცა გარდაიცვალა, მაგრამ, მან ყველაფერი თქვა. მან ასევე თქვა, რომ მეთოდის გამოყენება შეუძლია ყველას. ყოველ ადამიანს 9 წლის ასაკიდან შეუძლია ლურიანული კაბბალა შეისწავლოს. მან ეს დაახლოებით 1570 წელს თქვა. და ეს მართებულია როგორც ყოველი მამაკაცისთვის, ისე ყოველი ქალისთვის. და არა ისე, როგორც შემდეგ, თორას ბრძენების სიტყვები არასწორად იქნა ინტერპრეტირებული, რომ კაბბალის შესასწავლად აუცილებელია იყო მამაკაცი ასაკით 40 წლიდან და ზემოთ, იყო ცოლიანი და გყავდეს შვილები. და რომ ამისათვის აუცილებელია ზედმიწევნით ისწავლო თორა, თალმუდი და ა.შ. ეს ახლა სრულებით არ მოითხოვება. ჩვენს დროში ნებისმიერ ადამიანს შეუძლია ისწავლოს ლურიანული კაბბალა.

დაე, რაც უნდათ ილაპარაკონ, მაგრამ მე არ ვიცნობ, უბრალოდ არ არსებობს სხვა კაბბალა. მე მეტსაც ვიტყოდი: ყველა საშუალო სკოლაში 'გამოყენებითი' კაბბალა უნდა ისწავლებოდეს - ის მეთოდი, რომელიც ამ წიგნშია მოცემული. ანუ - ებრაულ, ქრისტიანულ, ინდურ, ტიბეტურ და ყველა სხვა სკოლებში. რადგანაც მას რაიმე კავშირი რომელიმე რელიგიასთან არა აქვს. ის ისეთ კანონზომიერებებზე აგებულია, რომელიც გაცილებით ღრმად იმყოფება, ვიდრე რელიგიის ნებისმიერი ფორმა, ნებისმიერი ფორმის კულტურული მემკვიდრეობა. ამიტომ, ყოველ ადამიანს, საკუთარ კულტურასთან ერთად, მისი შესწავლა შეუძლია - რადგანაც ისინი სრულიად სხვადასხვა სიხშირეებზე იმყოფებიან და ერთმანეთს ხელს არ შეუშლიან. მაგრამ, უსასრულობის ნათელი და ყველაფერი გრანდიოზული, რომელიც განკუთვნილია **ადამიანისთვის,** მხოლოდ წმინდა ენის ამ ასოებს მიღმა იმალება**.** და ამიტომ, მე კაბბალას, ჩემს სტუდენტებთან ერთად, მხოლოდ ამ ასოებისგან გამომდინარე ვსწავლობ.

ახლა კი, შენგან სრულ კონცენტრაციას ვითხოვ, რადგანაც იმას, რისი თქმაც მინდა, ვერსად ვერ იპოვი. რასაც ვიტყვი, ჩემგან, თითქოსდა ჩემი სიბრძნისაგან არაა. მაგრამ, რაც მინდა გითხრა, მასში შენი სულის, მთელი კაცობრიობის **სრული** ხსნაა ჩადებული: კერძოში და ზოგადში. და ჩვენს დროში, უკვე მზად ვართ ეს მოვისმინოთ. თუნდაც კაბბალას თვითონ არ სწავლობდე, და სრულიად არაა მნიშვნელოვანი, გჯერა თუ არა - ეს მაინც პირველხარისხოვანი მნიშვნელობისაა.

შეხედე, ყველა ხალხს თავისი კულტურული მემკვიდრეობა აქვს. გარდა ამისა, კაცობრიობის ისტორიის განმავლობაში ყველანაირი მეთოდები, ფილოსოფიები და ა.შ. იყო შემუშავებული, მიმართული გონებრივი, სულიერი ასპექტების და ადამიანის ფუნქციონირებისთვის. ყველაფერს თავისი აზრი აქვს - სამუშაოზე ადამიანის ფუნქციონირების ეფექტურობის გაზრდის მიზნით, ყველა სახის საწარმოო სწავლებები, მენეჯმენტი, ასევე მეთოდები, მისი საკუთარი კეთილდღეობის და პირადი ცხოვრების გასაუმჯობესებლად.

მხედველობაში იქონიე, რომ მე ახლა ამას მინდა რაღაც განსაკუთრებული დავამატო, რომელიც ყველა არსებული ცოდნის, რაც ყოველმა ადამიანმა, უპირობოდ უნდა გაითვალისწინოს, ფარგლებს სცდება: ყველა ,მემკვიდრეობა', გამონაკლისის გარეშე, რელიგიურის ჩათვლით, 'ჭიპს ზემოთ' (ან სიმარტივისთვის, 'წელს ზემოთ') არსებული ძალების მოზიდვასა და გამოყენებაზეა აგებული. მაგრამ, **არა ქვემოთ** ამ ადგილისა, რადგანაც ყველა კულტურული მემკვიდრეობა გვაფრთხილებს - აქამდე და არა ქვემოთ, რადგანაც იქ 'ეშმაკია', არარაციონალურია!" და ეს მაშინ, როცა ადამიანის შემოქმედებითი შიდა ძალები ორივე ნაწილში იმყოფებიან: წელს ზემოთ და წელს ქვემოთ. გარდა ამისა, შინაგანი ძალების ორივე ეს შემადგენელი ნაწილი სტრუქტურულად სრულიად აუცილებელია და ურთიერთდაკავშირებულია. თუ ეს ჩვენთვის ბუნებითაა მოცემული, მაშინ ის სიხარულით უნდა მივიღოთ, რადგანაც ის ჩვენი შინაგანი ენერგიის **მთელ** მარაგს შეადგენს. მითუმეტეს, რომ 'წელს ქვემოთ' მთელი ჩვენი შემოქმედებითი ძალების 98% იმყოფება! და შეხედე, ჩვენ მას როგორ ვიყენებთ... სიტყვებიც არ მყოფნის! ამ ადგილის ეპიცენტრი ის არის, რასაც 'ფუნდამენტს' სამირკველს ვუწოდებთ, ის, რასაც ჩვენ შევიგრძნობთ, როგორც სექსუალურ ძალებს. რა თქმა უნდა, ცნება 'სექსუალური ძალები' იმ შინაგანი შემოქმედებითი ძალების ცნების არსს ვერაფრით ფარავს, რაც მასშია ჩადებული. ადამიანში ყველაზე ნატიფი „მემბრანები" სწორედ იქ იმყოფება, რომლებიც ემსახურებიან, როგორც უმაღლესი სულიერი ინფორმაციის უნატიფესი სინათლეების 'ლოკატორები' და გამტარები. ყველაზე უხეში ენერგიები იქაა წარმოდგენილი, უხეში, ვიდრე თითოეული მას საკმარისად არ გაანატიფებს. და მაშინ გამოჩნდება, რომ სწორედ ისაა ყველაზე მნიშვნელოვანი! არავის, არცერთ რელიგიას, რომელიმე ხალხის არცერთ კულტურულ მემკვიდრეობას იქ შესასვლელი არ მიეცათ, ხოლო ამ ადგილში შესვლას და მასზე მუშაობას 'წელს ქვემოთ' დონის სამყაროს ძალებთან შესაბამისობაში მივყავართ.

რა არის ასეთი კაცობრიობის და ინდივიდის განვითარება? - მამონტების დროის ადამიანზე წინ წავიდეთ, რომ იგივე ენერგიები გავანატიფოთ და მათი სულ უფრო რენტაბელური გამოყენება შევძლოთ. შეხედე ჩვენს დროში გლეხს, იმას, ვინც მიწის ნაკვეთს, საქონელს ამუშავებს - ეს მისი ცხოვრებაა. ჯერ ის თავის ძროხებთანაა, შემდეგ მიდის ცოლთან და ... ტრახ-ტარარახ, ზუსტად ისე, როგორც მამონტების პერიოდის ადამიანი. როგორც იტყვიან "ფარდული ხომ მარტივად იღებოდა!". არაა საჭიროება 'ფარდული" გავტეხოთ, რომ მასში შევაღწიოთ. ასევე არაა საჭირო ქალის უხეში დამორჩილება, რომ დაიპყრო მისი გული. გესმის, რაზე ვსაუბრობ? მე მაქვს მხედველობაში ძალები. და ეს მაშინ, როცა ადამიანს საშუალება მიეცა, ყველა ეს ძალა წელს ქვემოთ, მუდმივად გაანატიფოს, სადაც ყველაზე ხარისხიანი ენერგიის ლომის წილი ბინადრობს. ადამიანმა ყველა ეს ძალა უნდა გააქტიუროს, რომელიც „წელს ქვემოთაა" და ეს, განსაკუთრებით ჩვენს დროში ხდება თვალნათელი.

რატომ სწორედ ახლა? შეხედე ყურადღებით: რეალობა შეიძლება წარმოვიდგინოთ როგორც ესპანდერი. ესპანდერი - მეტალური ზამბარებისგან შემდგარი სპორტული მოწყობილობაა, რომელსაც ორივე ხელით ურთიერთსაწინააღმდეგო მიმართულებით ჭიმავ. ამასთანავე, რაც უფრო მეტი ხარისხითაა გაჭიმული, მით უფრო ძნელია მისი მეტად გაწელვა, მით უფრო დიდი (= უფრო ნატიფი) ძალაა საჭირო გამოვიყენოთ. წარსულის რეალობა, ვთქვათ, მამონტების დროის - ეს ესპანდერის მდგომარეობაა, რომელიც პრაქტიკულად მოშვებული იყო და მისი გაჭიმვა ძალიან ადვილად შეიძლებოდა.

ჩვენს დროსთან უფრო დაახლოვებული, სხვა მაგალითი ავიღოთ - საბჭოთა კავშირის დაშლის დრო. არავისი ქვეყნის გაყოფა მთელი მისი სიკეთეეებით, ძლიერებმა და მოხერხებულებმა დაიწყეს. მაშინ, 80-იანი წლების დასასრულს და 90-იანის დასაწყისში, როგორც ერთმა ბიზნესმენმა თქვა "ფულის შოვნა დათვსაც კი შეეძლო " - ანუ დიდი გონება, ძალისხმევა და ა.შ. არ მოითხოვებოდა. მოსახლეობის ძირითადი მასა კომერციულად გაუნათლებელი იყო (ასეთად ისინი საბჭოთა ხელისუფლებამ აქცია), და ამიტომ, მოხერხებულების და საზრიანებისთვის ფულის კეთება (და არა ცოტასი!) მაშინ საკმაოდ ადვილი იყო. ქვეყნის ეკონომიკის, ვაჭრობის და ა.შ. ესპანდერი პრაქტიკულად მოშვებულ მდგომარეობაში იყო. თვით ბიზნესენების მოწმობით, 80-იანი წლების ბოლოს და 90-იანის დასაწყისში ისინი საქონელს 200-300%-იანი მოგებით ყიდდნენ! მაგრამ შემდეგ, ესპანდერი უკვე რამდენადმე გაჭიმეს და ვთქვათ, 50%-იანი მოგებით კმაყოფილდებოდნენ, შემდეგ კი უფრო ნაკლებითაც კი. ახლა კი, როდესაც რუსული ბაზარი უკვე გაყოფილია, მოგება, როგორც წესი, 10%-ს არ აღემატება, ნაკლებიც კი. ეკონომიკის, ვაჭრობის და წარმოების ესპანდერი საკმაოდ ძლიერადაა გაჭიმული. და ენერგიის გამოყენების განატიფების იგივე პროცესი ადამიანის შიგნიდანაც ხდება - სახეზე ესპანდერის იგივე პრინციპია. ხოლო დასავლეთში, ესპანდერი პრაქტიკულად სრულად გაჭიმულია: ამჟამად, ძალისხმევა ხშირად იქეთკენაა მიმართული, რომ ოღონდაც ბიზნესში დარჩნენ, ზოგჯერ რამოდენიმე პროცენტით კმაყოფილდებიან.

ჩვენს დროში ასევეა ნებისმიერ სფეროში - მეცნიერებაში, ტექნიკაში, მედიცინაში. ყველაფერ ამას თავისი ფესვი, ადამიანის **შიგნით** შინაგანი ძალების განატიფების მოვლენაში აქვს. განვითარების გზით, რაც უფრო წინ მივდივართ, მით უფრო რთული იქნება დროს **ფეხი ავუწყოთ**. უკვე ჩვენს დროში, 'წელს ქვემოთ' ძალების გამოყენების აუცილებლობას ვერაფრით გავექცევით. 'მხართეძოზე წამოწოლის' დრო წარსულს ჩაბარდა და სამუდამოდ. ანუ ადამიანი ამჟამად რასაც არ უნდა აკეთებდეს, მას არ შეუძლია თავს ნება მისცეს თავისი შინაგანი ენერგია უხეში სახით გამოიყენოს. მაგ., უქმე დღეებში ის ყველანაირ სულელურ გართობებზე ხარჯოს, თავის სხეულს ყველაფერში ასიამოვნოს, რაც მას მოუნდება. ხოლო ორშაბათს სამსახურში მიდის, უფრო ხშირად კი ფსიქიატრთან, ფსიქოლოგთან ან სოციალურ მუშაკთან გარბის, რომ მან ის, უქმე დღეების შემდგომი „ბახუსის" მდგომარეობიდან გამოიყვანოს. არა იმდენად ალკოჰოლისგან, არამედ ყველა

შემოქმედებითი ძალების თავშეუკავებელი გაფლანგვისაგან სიცარიელეში. მან ხომ უბრალოდ, თავისი ძალები 'ღორებს ფეხქვეშ დაუყარა'. და აი ასე, ცხოვრება რუტინული ხდება.

რა თქმა უნდა, ყოველდღიურობას არ უნდა გავექცეთ, მაღაზიაშიც უნდა წახვიდე, ბავშვები ბაღიდან გამოიყვანო და ა.შ.. მაგრამ, რასაც არ უნდა აკეთებდე, გარკვეული სახით, შინაგანად სპეციალური განწყობით გააკეთე. და მხოლოდ ამ ინსტრუქციის მეშვეობით შეიძლება ნებისმიერი სოციალური, ბიოლოგიური, ეკონომიკური და სხვა მოვლენების მექანიზმები გავიგოთ, მათ შორის, მაგალითად, ჩვენს დროში კლიმატის ცვლილებების პრობლემატიკაც კი.

რასაც ვამბობ, ეს არაა ჩემი სიტყვები, ეს არაა ჩემი სიბრძნისა და ფანტაზიის ნაყოფი. მე ვლაპარაკობ იმ პროდუქტის პერსპექტივიდან, რომელიც მომეცა, პასუხების მიღების უდიდესი წყურვილით, ათასობით გათენებული ღამის, ყველაზე საიდუმლო და დაფარულ წიგნებზე და ხელნაწერებზე მეცადინეობით, რომელიც ოდესმე კაცობრიობისთვის იყო მიცემული. და აი ამას ყველაზე მარტივი ენით გადმოგცემთ. და ეს ადამიანებს ეხმარება! ავიღოთ მაგალითად, თვითმკვლელობის და მისადმი მიდრეკილების თემა, რაც ადამიანშია. ცნობილი სტატისტიკური კვლევების ინსტიტუტის - ტრიმბოს - უახლოეს ანგარიშში საშინელი ციფრები მოჰყავს, რომლისგანაც თმები ყალყზე დგება, ის ჰოლანდიაში ამ პრობლემის გიგანტურ გაქანებას ადასტურებს - ეს სწრაფად მზარდი პრობლემაა. ამჟამად ქვეყნის დედაქალაქ ჰააგაში, ამ მოვლენასთან საბრძოლველად, ღონისძიებათა მთელი სისტემა მუშავდება. ამისთვის უკვე დიდი სახსრებია გაცემული (უკვე რამოდენიმე ასეული მილიონი ევრო). მაგრამ, ყველაფერი ეს **ვერ უშველის,** მარტივი მიზეზის გამო: მათ ამ მოვლენის შინაგანი **მექანიზმი** არ იციან**,** საიდან და როგორი სახით მუშაობს ის ადამიანის შიგნით.

მე არ ვაპირებ ამ (და სხვა კერძო) სოციალური პრობლემატიკის სპეციალისტის ქუდი დავიხურო. მაგრამ, თვით მექანიზმს, ამ ფენომენის არსს, მე მათ გადავცემდი, თუ, რა თქმა უნდა, მათ ჩემგან ამის მიღება მოუნდებათ. მე მათ ამას სრულიად უანგაროდ მივცემდი, თუნდაც იმიტომ, რომ ვაჩვენო, რომ ამ ინსტრუქციის ცოდნით ნებისმიერი პრობლემის გადაწყვეტაა შესაძლებელი. ამას შეეძლო საკმაოდ გასაოცრად დახმარებოდა დიდ ბატონებს სამინისტროდან, მათ მიერ ღონისძიებების და პოლიტიკის შემუშავებაში, სიუხვის ქვეყანაში ამ უბედურების მოსაგვარებლად. ჩვენ ვხედავთ, რომ ქვეყანა რაც უფრო მდიდარია, თვითმკვლელობების რაოდენობა მით მეტია. ამ 'დაავადების' წარმოშობის და განვითარების შინაგანი მექანიზმის ცოდნა, მნიშვნელოვნად დაეხმარებოდა მეცნიერებსაც ამ დარგში, ფსიქიატრებს, ფსიქოლოგებს, და ა.შ..

და აი, აქ ქვეყანაში, ცხოველებთან სექსის შესახებ ტაბუ, სრულიად ახლახან პირველად მოიხსნა,. ეს ყოველთვის იყო ტაბუ, ისევე როგორც, ყველაფერი, რომელიც 'წელს ქვემოთ' შინაგანი ძალების გამოყენებას ეხებოდა. განა ეს მოვლენა ადრე არ არსებობდა? რა თქმა უნდა, მას ადგილი ოდითგანვე ჰქონდა. მაგრამ, ის სამალავიდან დღის სინათლეზე მხოლოდ ახლა გამოვიდა: ცხოველებისადმი სასტიკი მოპყრობა, ტკივილი ამის გამო და ... პორნო ცხოველებთან (სექსი ადამიანსა და ცხოველს შორის).

პრესიდან ვიგებთ, რომ ჰოლანდიის ერთ-ერთ სამედიცინო ინსტიტუტში, ახალგაზრდა სტუდენტები სექსისთვის ქათმებს იყენებდნენ, რომელთაც მათ მეცნიერული ექსპერიმენტების ჩასატარებლად აძლევდნენ. რამდენი შეტყობინება მოდის გინეკოლოგებზე, ნათელმხილველებზე, პარამედიკებზე, რომლებიც თავიანთ პაციენტებს ატყუებდნენ და მათ სექსუალურად იყენებდნენ. ხოლო მღვდელმსახურების სექსი ზრდასრულ ადამიანებთან მრევლიდან და რაღა ვთქვათ, ბავშვებთან და მრევლის წევრების ცოლებთან?

მართალია, ისინი 'თავს გამოისყიდიან ' ... მყარი ვალუტით. სხვანაირად როგორ შეიძლება მსგავსი რამ ჭეშმარიტი სახით 'გამოისყიდო'? და ეს მხოლოდ ზღვაში წვეთია. განა ვინმემ იცის,

როგორ ვებრძოლოთ ცხოველებთან სექსს და ა.შ.? **არავინ!** რადგანაც ეს უკვე დამკვიდრებული, მარადიული პრაქტიკაა.

როგორ მოვეპყრათ ამ უბედურებას? როგორია ამ პრობლემის მექანიზმი და საიდანაა ის, სადაა მისი ფესვი? მე ამას დიდ ბატონ მეცნიერებს, პროფესორებს, ჩინოვნიკებს, მედიკებს, პოლიტიკოსებს ძალიან მორიდებულად, 'თითებზე' ჩამოთვლით ავუხსნიდი, გამომდინარე მხოლოდ ... ამ ინსტრუქციიდან. და ეს აუცილებლად დაეხმარებოდა, იმ გიგანტური დანახარჯების გარეშე, რაც ამ (ან სხვა) პრობლემასთან საბრძოლველად გამოიყოფა. ბატონები ხომ ამ სახსრებს უბრალოდ 'შეჭამენ' და ყველაფერი ისევე დარჩება, როგორც წინათ - არა უფრო გაუარესდება. რადგანაც მათ, რაც არ უნდა მოიფიქრონ, უბრალოდ ფესვზე, კონკრეტული პრობლემატიკის მექანიზმზე ვერ იმოქმედებენ, ამიტომ, პროცესი უფრო წინ წავა. ჩვენ ამას ჰოლანდიაში დავინახავთ. ხოლო პრობლემების, რომელიც "წელს ქვემოთ' საკუთარი შინაგანი ძალების იგნორირების გამო წარმოიშვა, მექანიზმის ცოდნა და ცოდნის გამოყენება, შეიძლება მსოფლიოს სხვა ქვეყნებზეც გავრცელებულიყო.

არა მე, არამედ დრო მოვიდა, რომ ვცადოთ საზოგადოება ისე ავაშენოთ, რომ ის **ცოცხალი** ორგანიზმი გახდეს. ისევე, როგორც ადამიანის სული - ცხოვრებისეული მექანიზმი. ურთიერთ მოპყრობის სხვა მეთოდი არ არსებობს, ვიდრე ერთმანეთის სიყვარული და ეს რაღაც ძალიან სპეციალურია, რადგანაც აბსოლუტურად არაფერი ვიცით, რაა 'მოყვესის სიყვარული'. ეს უნდა ისწავლო, არაფერი არ გამოგივა, თუ სხვა (ადამიანი, ცხოველი, მცენარე და ქვები) შინაგანად არ გეყვარება. საკმარისი არაა ერთმანეთის მიმართ მხოლოდ კეთილგანწყობილები ვიყოთ, თუმცა სხვის მიმართ შემწყნარებლობა გამოვავლინოთ - საუბრის მნიშვნელოვანი თემაა, რომელზედაც ამჟამად, მხოლოდ საუბრობენ. მაგრამ, მხოლოდ შემწყნარებლობა ვერ გვიშველის.

დიახ, მარტივი არაა, ცხოვრებაში ჭეშმარიტად წარმატებული გახდე. ამ წიგნზე მუშაობისას მას ნუ შეეწინააღმდეგები. ფრაგმენტებშიც კი, სადაც თითქმის 'ცრემლებამდე' მიგიყვანენ, რადგანაც, შენი სულის იმ ნატეხს, რომელიც ამჟამად, როგორღაც თვითკმაყოფილია და ერთ მონოლითურ გრძნობას წარმოადგენს, მე ამ წიგნში დავამსხვრევ... **შენი გულისთვის.** თუ შეძლებ, ეს მოითმინე. შემდეგ შეძლებ მასში ნათელი მიიღო, რასაც ამჟამად, ჯერ კიდევ არ გრძნობ. არსებითად, საკუთარ ეგოს, საკუთარი თავის სიყვარულს თვითონვე დაამსხვრევ, არავინ სხვა, როგორც თვითონ შენ. რადგანაც, როგორც კი კარს გააღებ, შენი ეგოიზმი მაშინათვე თან მოგყვება. მაგრამ, შენ რაღაც გასაოცარს მიიღებ, რადგანაც პირველადი ნათელი გაგბურღავს და ნებისმიერ შენს მდგომარეობაში დაგეხმარება. ის ხსნას ნებისმიერ სიტუაციაში მოგცემს.

როგორღა შეგიძლია გაიგო, დაგეხმარება კი ეს წიგნი ამჟამად, შენი სულის ფესვთან, შენი არსებობოს მიზანთან კონტაქტში მოხვიდე? იმისათვის, რომ წიგნმა შენი დახმარება შეძლოს, სურვილი, საჭიროება შინაგანად უნდა გქონდეს. მთელი საქმე საჭიროებაშია. თუ ზოგადი შეგრძნება გაქვს: რომ 'ჩემთან ყველაფერი რიგზეა', ეს ნიშნავს, რომ შენს ცხოვრებას დადებითად თვლი, კმაყოფილი იმით ხარ, როგორიც ისაა და უკმარისობას არ გრძნობ. გაუმჯობესების წყურვილი არაა. აი მაშინ, ეს წიგნი ვერ დაგეხმარება. მაგრამ, თუ შეგიძლია და გინდა საკუთარ თავთან გულახდილი იყო და შენს უკმარობებს ხედავ, მაშინ დაგეხმარება. არაფერია იმაში შეურაცმყოფელი, რომ შენს უკმარობებს ხედავდე. თუ ისეთ მდგომარეობაში იქნები, რომ შენს თავს უთხრა: „გაცემის ჩემს სრულ უუნარობას ვაცნობიერებ ", მაშინ ეს წიგნი შენთვისაა! არა ის გაცემა, რომელიც გისწავლია, რომ ეს გაცემაა, არამედ ჭეშმარიტი გაცემა. როცა ეს მთელი შენი ძალებით გსურს. შენი სწრაფვა იმდენად დიდია, რომ შეგიძლია საკუთარ თავს უთხრა: „მე ყველაფრისთვის მზად ვარ, მზად ვარ ყველაფერი გავცე, ოღონდაც ჭეშმარიტი გაცემის ეს მდგომარეობა ვისწავლო, გამოვცადო. და ამის გაცნობიერება - ეს უკვე გამოსწორებაა, შენს ცხოვრებაში, გზაა წარმატებისკენ, გზა სისრულისკენ.

ჩვენ ყველანი გზაში ვართ. და ასეთნაირად გრძნობ, რომ **გსურს** შენი უკმარობები თვალნათლივ დაინახო. არ აურიო ეს ცნება სიტყვასთან 'ნაკლოვანებები' - ე.წ. შენი ხასიათის 'ცუდ' თვისებებთან - ამასთან სიტყვა 'უკმარობებს' აბსოლუტურად არავითარი დამოკიდებულება არა აქვს. ჩვენ ხასიათის გამოსწორებას მიზნად არ ვისახავთ. ხასიათი მატერიალური ფაქტორებითაა განპირობებული: მაგ., მომატებული ან დაკლებული სიმჟავით, წნევით, ნერვული და იმუნური სისტემის მდგომარეობით, რომელიც დაბადებიდან შეიძინე და ამის მსგავსი ფაქტორებით. ადამიანი თავისი თანდაყოლილი ხასიათის მატარებელი მთელი თავისი ინკარნაცია რჩება, ცხოვრების მთელი ის პერიოდი, რომელსაც ამ სხეულში ატარებს. უკმარობა კი - იმის შეგრძნებაა, რომ რაღაც ისეთი არა გაქვს, რაც საშინლად გაკლია.

ასე რომ, მე შენ ამ წიგნის წასაკითხად პიკანტური მოთხრობებით არ გიზიდავ, რომ შენი ცნობისმოყვარეობა აღვაგზნო და ა.შ.. მე არაფერი მსურს 'მოგყიდო', არც რომელიმე რელიგიაში, მოძრაობაში მიგიზიდო, კლიენტი გაგხადო, შენი მხარდაჭერა, საარჩევნო ხმა მივიღო და ა.შ.. რადგანაც, როცა ექიმთან, ფსიქოლოგთან, მასაჟისტთან, პარიკმახერთან და ა.შ. მიდიხარ, მაშინ მათ ფულს უხდი, და ის გეფერება ... და ეს გასაგებია - შენ ხომ კლიენტი ხარ. როგორც იტყვიან კლიენტი მეფეა, მასპინძელი - ბატონი. ლურიანული კაბბალის ჭეშმარიტ სწავლებაში ყველაფერი ეს სხვაგვარადაა. იმდენად, რომ ჩემი სტუდენტები სწავლების პირველ წლებში თავს ამაზრზენად გრძნობდნენ. რადგანაც სტუდენტი თავის უკმარობებს, **მხოლოდ** საკუთარი თავისადმი და სხვა არავის მიმართ თავის ყოვლის მშთანთქმელ სიყვარულს, დღითი დღე, უფრო მეტად და ნათლად ხედავდა. მას საკუთარ უკმარობებზე თვით სწავლება მიუთითებს. ვიმეორებ უკმარობა - ეს გაცემის უუნარობაა! ასე რომ, საკუთარი უკმარობის მრავალჯერადი შეგრძნების გარეშე, შეუძლებელია გამოსწორების ნათელი მიიღო, რამენაირი ჭეშმარიტი წინსვლა შეუძლებელია.

"საიდან შეძლებ შენ ნათელი, სიამოვნება მიიღო? როგორ შეგიძლია შენი ცხოვრება ხარისხობრივად შეცვალო, თუ საკუთარი თავით კმაყოფილი ხარ?" შენ იმით არ უნდა იყო კმაყოფილი, რაც ხარ, იმით, რაც გაქვს, არამედ ცხოვრება უნდა გწყუროდეს და გიგანტურ უკმარობას გრძნობდე. რა უკმარობას? შენი თავი მეზობელს არ შეადარო, რომ თქვა „მე ნახმარი, გასაცოდავებული მანქანა მაქვს, ხოლო მას - ახალი დიდი მერსედესი." აუცილებელია ნათელთან, სრულყოფასთან პირისპირ მიხვიდე. ის ერთადერთია, რასთანაც შენს შიგნით კონტაქტში უნდა იყო. აი მაშინ, რა თქმა უნდა, უკმარობას გრძნობ, რომ სრულყოფილი არა ხარ. ეს ყველაზე მნისვნელოვანია, და არა ის რომ ბუდდას პოზაში იჯდები და შეიგრძნობ, თითქოსდა დიადი ხარ, თითქოსდა შემომქმედთან სრული კონტაქტი გაქვს.

თუ დღითი-დღე გრძნობ, რომ 'შენს თვალში ' სულ უფრო და უფრო უარესი ხდები - მაშინ ეს კარგი ნიშანია, ე.ი. წინ მიდიხარ და შენი შინაგანი სამყაროს სულ ახალ და ახალ ტერიტორიებს იპყრობ. მე ამაზე უკვე ახლა, წიგნის შესავალში ვსაუბრობ. თუ ამ წიგნზე **იმუშავებ**, მაშინ სრულიად შესაძლებელია, დასაწყისში თავი საშინლად იგრძნო, რადგანაც შენი ჭეშმარიტი 'მე'-ს დანახვას იწყებ. თვალნათლივ დაინახავ, რომ არაფრით შეძლებ უკეთესი გახდე, იმ სიმართლის გარეშე, რომ გსურს **მხოლოდ** შენთვის მიიღო. ასეთი პოზიციით, შენს წინ, სინათლისგან ეკრანს აყენებ. 'მე მინდა, მე მინდა, მე მინდა'... თუ გსურს ამ პოზაში დარჩე, მაშინ შენი დახმარება არაფრით შემიძლია. არც წიგნი, არავინ და არაფერი მაშინ ვერ დაგეხმარება. სრულიად შესაძლებელია, რომ შენთვის ძნელი იქნება იმ იდეას დაეთანხმო, რომ უკმარობები გაქვს, რომ შენში რაღაც რიგზე არაა, მაგრამ, როგორც ადრე იყო მითითებული, ადამიანში და სამყაროში ორი ძალა არის და მოქმედებს. თავიდან სხეულის შუამდე - იქ ის იმყოფება, რასაც ადამიანში 'კეთილი საწყისს' ვეძახით. ადამიანის **ყველა** კულტურული მემკვიდრეობა ამაზეა აგებული. ხოლო სხეულის შუადან და ქვემოთ - იქ ადამიანში

ბოროტი საწყისის სათავსოა. ჩვენ აუცილებელია მუშაობა ორივე საწყისთან ვისწავლოთ! როგორ? ეს არავინ იცის. ეს მხოლოდ ერთიან ინსტრუქციაშია მოცემული.

როგორ შეძლებ შენ იქიდან, წელს ქვემოდან ნათელი მოიზიდო? მშობლები, სკოლა, კულტურული, ეროვნული და რელიგიური მემკვიდრეობა (ყველა ეს სამი და პლიუს ყველანაირი 'კაბბალისტური მოძრაობები' - ჩვენ ვრთავთ ცნებაში 'კულტურული მემკვიდრეობა') - ყველა ისინი გეუბნებიან: „იქ არ მიხვიდე, იქ ეშმაკია!“ მაშინ იქიდან ნათელი როგორ მოვიზიდოთ? იქიდან, ქვემოდან, სადაც 'ბოროტი საწყისის' ადგილია, ასე მარტივად ნათელის მოზიდვა აკრძალულია. იქ, შენი სხეულის ნახევრიდან და ქვემოთ, შემოქმედებითი ძალების უდიდესი ნაწილი იმყოფება, რომლებიც შენ სიცოცხლეს გაძლევენ. ასე რომ, უნდა ვისწავლოთ ავწიოთ, გამოვიყვანოთ ეს ძალები იქიდან სხეულის ზედა ნაწილში **განსაკუთრებული** სახით. სხეულის ზედა ნაწილში ადამიანში 'კეთილის' ადგილია. გამოსწორების ადგილიც იქვეა. გარდა მარჯვენა და მარცხენა ძალებისა, ასევე ის არსებობს, რასაც შუა ხაზს, ვუწოდებთ - 'ოქროს შუალედის' მსგავსად. ასე რომ, შუა ხაზის მეშვეობით, ზემოთ მიღებული გასწორება ისევ უკან, სხეულის ქვედა ნაწილში მოგაქვს. ყოველივე ამას ჩვენ, რა თქმა უნდა, შინაგან ძალებზე და არა მატერიალურ სხეულზე ვამბობთ.

სხეულის ქვედა ნაწილში არსებულ გაუსწორებელ სურვილებთან მიმართებაში, მათ სხეულის ზედა ნაწილში არსებული ნათელი ემსახურება, რადგანაც იქ ნათელის ნათებაა, ხოლო წელს ქვემოთ - სიბნელეა. მაგრამ, ორივე ურთიერთდაკავშირებულია, ურთიერთგანპირობებულია და აუცილებელია. ორივე ქმნილებას მიეკუთვნება, ორივე ურთიერთკავშირში უნდა განვავითაროთ. რა იყო შექმნილი? ნათელი და ბნელი, სიკეთე და ბოროტება იყო შექმნილი. და ეს მაშინ, როცა ნებისმიერი კულტურული მემკვიდრეობა გიმტკიცებს: „არა ის ბოროტია...“.რა თქმა უნდა, ასე საუბარი ადამიანთან მის ბავშვურ, არა მწიფე განვითარების დონეზე გვიწევს. მაგრამ, როცა ადამიანი სიმწიფეში მოდის (ან თუნდაც, როცა მისკენ სწრაფვა მხოლოდ დაიწყო), მას მუშაობა, ამ ორი ძალის ერთმანეთთან შესაერთებლად სჭირდება. ორივე ძალა ერთს - სიკეთეს უნდა ემსახურებოდეს. ეს დიდი ხელოვნებაა, რომელშიც ყველაფერია ჩადებული.

ლურიანული კაბბალის ჩემს სკოლაში სტუდენტები უკვე 4-დან 6 წლამდე სწავლობენ. ნუ იფიქრებ, რომ ისინი დიდი 'ენთუზიაზმით' სწავლობენ, რადგანაც ენთუზიაზმი - ეს სულ სხვაა, 'სხვა ოპერიდანაა' და ინდივიდუალურ სულიერ მუშაობასთან არავითარი დამოკიდებულება არა აქვს. მასში საკუთარი კარგი და ცუდი მხარეების გაცნობიერებასთანაა საუბარი. რომ არ გაიქცე wishful thinking , 'შენთვის 'სასურველ აზროვნებამდე'. რომ, მაგალითად, არ ამტკიცო: „მომავალ სამყაროში მივიღებ, მაგრამ არა აქ დედამიწაზე“. ამ დროს სასურველი გაიცემა, როგორც არსებული, ობიექტური. ეს იმიტომ, რომ ადამიანი აქაა მოთავსებული, რომ აქ **დედამიწაზე** იმუშაოს, და არა მომავალ სამყაროში. აქ დედამიწაზე, მომავალი სამყაროსათვის, თავს ვერაფრით გამოისყიდი. სექსუალური სკანდალებისგან და სხვა ბინძური საქმეებისთვის, ადამიანი ვერ შეძლებს თავი აქ დედამიწაზე გამოისყიდოს. შენს ქმედებას ვერავითარი **გარეგანით** ვერ გამოისყიდი. გასაგებია რაზე ვსაუბრობ? არავითარ კულტურულ მემკვიდრეობას ამის შესაძლებლობა არა აქვს, და ფულით გამოსყიდვაზე რაღა უნდა ვილაპარაკოთ. რამდენი რელიგიური დაწესებულებები შეუნდობენ, ასეული მილიონობით დოლარის გადახდით, მათი ბინძური, მდაბალი დანაშაულის გამო მსხვერპლისთვის, მათ მიერ ხელდასმული ხალხის 'მოძღვრების' მიერ, რომლებიც თავს უმაღლესი მორალის გამტარებლებად თვლიან? საიდან მათ, საერთოდ, ასეთი გიგანტური კაპიტალი, მაშინ, როცა მათი დიდი მასწავლებელი თავის მოსწავლეებს უქადაგებდა: სადაც არ უნდა წახვიდეთ, თან არაფერი წაიღოთ, გარდა ერთი პერანგის, პურის ნაჭრის და წყვილი ქალამნებისა, ანუ არ მოიმარაგათ შემთხვევისთვის - თუ უცებ... არამედ შემომქმედს სრულად მიენდეთ! მაგრამ, ისინი ცოდვების გამოსყიდვას თავიანთი სექსუალური ძალადობისა და თვითნებობის მსხვერპლთა სახსრებითვე

ცდილობენ. და ყველაფერი ეს მხოლოდ იმიტომ, რომ ვერავითარი კულტურული მემკვიდრეობა **ვერ დაგვეხმარება,** როცა საქმე 'წელს ქვემოთ' ძალების გამოყენებას ეხება. (ამიტომ ხომ არ არის, რომ კრივში 'წელს ქვემოთ' დარტყმა აკრძალულია - რადგანაც ასეთი დარტყმების საწინააღმდეგოდ ჩვენს სამყაროში, უბრალოდ არანაირი დაცვა არ იციან).

ყველაფერი მხოლოდ საკუთარ თავზე ინდივიდუალურ მუშაობას ეყრდნობა. ეს გარდაუვალი ფაქტი გააცნობიერე. ამიტომ, ამ წიგნზე მუშაობა შეიძლება საშინელებად მოგეჩვენოს. მე ამაზე უკვე წინასწარ ვსაუბრობ, რომ მერე ჩემზე ნაწყენი არ იყოთ.

რამოდენიმე წლის განმავლობაში, მე რჩევებს ვაძლევდი, ძირითადად, ცნობილ პიროვნებებს, ცხოვრების სხვადასხვა ასპექტებში პირადი თანმხლების სახით, დრო და დრო, ჩემთან სახლში ან ინტერნეტის მეშვეობით. რატომ ვაკეთებდი ამას? იმიტომ, რომ, რა უცნაურიც არ უნდა იყოს, სწორედ ამ ცნობილ, გავლენიან, 'ცხოვრებაში დიდი წარმატებების' მქონე ადამიანებს, რჩევისთვის და დახმარებისთვის არსად აქვთ წასასვლელი.

მას უდიდესი ეგო აქვს, რომელიც ნებას არ აძლევს, ერთ მერხზე დაჯდეს იმათთან, ვისაც ის ჯერ კიდევ განუვითარებელი აქვთ! ისინი არ მოდიან. მაგალითად, იმიტომ, რომ მათ მუდმივად ხედავენ ტელევიზორში, პოლიტიკაში და საზოგადოების სხვა საჯარო სექტორში ცნობილი ადამიანები არიან. და, რა თქმა უნდა, მათ არ უნდათ, თვალში საცემნი იყვნენ, მათ შორის, რომ სხვებს არ აჩვენონ, რომ მათთან ყველაფერი რიგზე არაა. მას ყველა იცნობს, მაგალითად, ტელეპროგრამით, როგორც საკუთარ თავში დარწმუნებულს, თვითკმაყოფილს, ყოვლისმცოდნეს - ანუ, დაუმარცხებელს. და უცებ, როგორ წავა ის სადმე ყველას დასანახად, 'გამოსასწორებლად'?

ჰოლანდიაში ეს ასეა. ხოლო აშშ-ში პირიქით: იქ ეს სტატუსია - რომ კაბბალა ისწავლონ. მთავარია: მთელ სამყაროს აჩვენოს, ყველას გასაგონად, რომ სულიერში მეცადინეობს, როგორც მაგალითად, ჰოლივუდის ვარსკვლავები, ასევე, კაბბალაში ღიად ან ფარულად, ძალიან ბევრი საერთოდ მდიდარი და გავლენიანი ადამიანი მეცადინეობს

მაგრამ იქაც, აშშ-ში, მსგავს წიგნს, როგორიც ესაა, ვერ იპოვი. წიგნები კაბბალაში, რომლებიც ადამიანებს მთელს მსოფლიოში მიეწოდებათ, მკითხველს აამებენ. მათში რაღაც ინტელექტუალური მართლაც არის. მაგრამ, განა ეს დაგვეხმარება? მე ამის კეთების უფლება არა მაქვს. მე არა მაქვს ნებადართული, უბრალოდ ადამიანს ასე მოვეფერო, ან თუნდაც ფარულად ვეცადო მისი გულის მოგებას და მოზიდვას. რატომ არა? თუ მე ასე გავაკეთებ, მაშინ, ჩემთვის ყველა საიდუმლო წმინდა წიგნი დაიხურება. ღმერთმა დამიფაროს. შეიძლება ყველაფერი, რაც მაქვს გავცე, მაგრამ კომედია ვითამაშო არ შემიძლია, რადგანაც ეს სიცოცხლის ფასად დამიჯდება - მარადიულ სიცოცხლედ!. არავითარი კომედია: არც ფული, არც ცნობადობა, არც ცოდნა და ა.შ.. მოცემულია მხოლოდ ინსტრუქცია განთავისუფლებაზე - ყველა ჩემი მისწრაფება მხოლოდ აქეთკენაა. ყველა ადამიანმა **თავისი** არჩევანი თვითონ უნდა გააკეთოს.

ერთხელ, ჩემთან ერთი ცნობილი ადამიანი მოვიდა - საუბარი ამ თემაზე ამიტომ დავიწყე - და მისთვის კოშმარი იყო, რომ მე მას ვურჩიე 'თავი შეემცირებინა', დაემდაბლებინა... **საკუთარ თვალშივე!** ის შოუ ბიზნესიდანაა, ცნობილია ჰოლადიაში, ევროპაში და მთელს მსოფლიოში. მე ის უნდა 'დამემდაბლებია', რადგანაც ამ პირობის შესრულების გარეშე, ის საკუთარ თავზე მუშაობაში წინსვლას ვერ შეძლებდა. რადგანაც ის მოვიდა ჩემთან პრობლემით: „ჩემი ენა ერთს ამბობს, თავი, ამავე დროს, ფიქრობს სხვას, ხოლო გულს სრულიად სხვა აქვს მხედველობაში, ვიდრე ენას და თავს. ეს ძალიან დამღლელია და არ მახარებს. როგორ შევძლო ყველაფერი ეს გავაერთიანო, რომ საკუთარ თავთან ჰარმონიაში მოვიდე?" ... დასაწყისში ის ჩემს წინ იჯდა, საკუთარი თავით სავსე. ვერაფრით შეძლო თავი დაემდაბლებინა, თუნდაც საკუთარ თვალში, მაგრამ, მას მგზნებარედ სურდა საკუთარ თავში ერთიანობა შეეგრძნო. რადგანაც აქამდე ყველა შესაძლებელ

'სპეციალისტებთან' მიმართვის მიუხედავად, ვერაფერმა უშველა. შეგიძლია წარმოიდგინო? გარეგნულად ასე თვითდაჯერებული მამაკაცი ... და აი, 5 - 6 სერიოზული სესიის შემდეგ, თითოეული 45 წუთიანი, მის თვალებზე ცრემლები გაჩნდა... მან თქვა: "არავის წინაშე და რაც არ უნდა ყოფილიყო, მე არასოდეს მიტირია". ის ნამდვილი მებრძოლი და გამარჯვებული იყო, მაგრამ, რა თქმა უნდა, მატერიალურ საქმეებში. მაგრამ ის ჩემთან მოვიდა, რადგანაც საშინლად, ჭეშმარიტად, მოუნდა ცხოვრება. მისი 'აღება', ჩემი ჩათვლით არავის შეეძლო...

მაგრამ აი, ჩვენ ერთმანეთის პირისპირ ვზივართ. და მან, უდაოდ შეიგრძნო, რომ ამ თმიანმა და წვერებიანმა კაცმა, რომელიც მის წინაა, თავისი თავი საკუთარ თვალში მცირედ გახადა, თავი დაიმდაბლა... რადგანაც რაიმეთი მისი ჭეშმარიტად დახმარება, რაღაც მიმეცა **მხოლოდ** მაშინ შემეძლო,. არა 'მე' თვითონ, არამედ ის ფაქტი, რომ საკუთარ თავს, როგორღაც საკუთარი 'მეს-'-გან გამჭვირვალედ ვხდი. და აი, როცა მე მასთან ვსაუბრობდი, მაშინ **მისი ტკივილები** ჩემში შიგნიდან შევისრუტე**,** ინტუიტიურად, გარეგანი თვალისთვის უხილავად, შემდეგ ისინი ზევით ავიტანე. გარეგნულად მე არაფერს ვაკეთებ, მაგრამ შიგნიდან მათ ზევით ვეზიდები. და აი მაშინ, ჩემში ძალები მოდიან, რომლებიც განკუთვნილია **მისთვის** და არა ჩემთვის. მაგრამ სწორედ ამით, ჩემთან ჩემი გაუმჯობესებებიც მოდიან... უცებ მან ჩაილაპარაკა: "ახლა ვგრძნობ, რომ **ვცოცხლობ!**"

როგორ იმუშავა ამან? მე ვხდი ჩემს თავს პატარად, თავს შინაგანად ვიმდაბლებ, რადგანაც დახმარებას სხვაგვარად ვერ შევძლებ, ხოლო ის ჩემთან კავშირის დამყარებას, შინაგან განწყობაში განსხვავებების გამო, ვერ შეძლებს. მაგრამ მისი სურვილი უდიდესი იყო! და აი მას შინაგანად, ინტუიტიურად „სურს“ მოერგოს, ჩემს განწყობასთან ერთ ყაიდაზე მოიმართოს... და მაშინ მასში გახლეჩა ხდება. და მაშინ შეიგრძნობა, თითქოსდა, ნიღაბიდან უცებ **ადამიანი** ჩნდება**,** მისი ჭეშმარიტი ინდივიდუალურობა გარეთ გამოდის. არასოდეს მას თავისი თავი ასეთი არ უნახავს. ის ადგა, გარდერობთან სარკესთან მივიდა და თითებით სახეზე რბილად დაკაკუნება დაიწყო, ჩალაპარაკებით: " ნუთუ ეს მე ვარ?"

მსგავსი რამ მე განვიცადე, როცა ცნობილი პერსონები, ბოლოს და ბოლოს მაინც ხდებოდნენ **ადამიანებად**, საკუთარ თავთან და სამყაროსთან ჰარმონიაში. მაგარმ იცოდე, რომ ყოველივე ამისთვის მოგიწევს იმუშაო, შინაგანად ოფლი ღვარო. ასევე ისიც იცოდე, რომ შენი 'თვითკმაყოფილება, ყოვლისმცოდნეობა' და ა.შ. შენთვის აუცილებელი იყო, რომ ჩამოყალიბებულიყავი. შენი პიროვნების დონეების დიფერენცირება გარედან მომხდარიყო. თავიდან შენი 'მიმღები ეგოისტური მეს' აშენება მოგეთხოვებოდა!, რადგანაც, თუ ყველაფერი ეს არ გექნებოდა, მაშინ რა უნდა გამოგესწორებინა? ახლა კი ყოველივე ამის მსხვრევა ისწავლე, რადგანაც სულიერ განვითარებაში არაფერი იკარგება, არ ქრება, არამედ, საკუთარ ჭეშმარიტ „მე“-სთან სულ უფრო ახლოს და ახლო მიდიხარ. შენ მე არ გამომყვები, არამედ საკუთარ თავზე ისწავლი შენი ჭეშმარიტი, **უნიკალური** შინაგანი სამყარო შეიცნო. ესაა დიდი, არაფერთან შეუდარებელი, თავგადასავალი შენს შიგნით, ხოლო შიგნით ნიშნავს ასევე გარეთ. რადგანაც, თუ საკუთარ თავს შინაგანად ასწორებ, ასევე - არაპირდაპირ, გარეთაც ასწორებ. ჩვენ ამას ვერ გავექცევით. თუ გინდა პროდუქტიული და ნაყოფიერი ცხოვრება ააშენო - ეს დიდი მოგზაურობა აწარმოე - **შენს ჭეშმარიტ შინაგან სამყაროში.** სინამდვილეში, მხოლოდ მაშინ გაიგებ სხვა ადამიანი და შენი მოყვასი ვინაა. მთელი აზრი იმაშია, რომ საკუთარი ბუნება, საკუთარი მიწიერი ბუნება გადალახო და შენს ჭეშმარიტ შინაგან ადამიანთან მიხვიდე. შეიგრძენი ის, რასაც ახლა გაიგონებ, ყველაფერი ეს ვაჟკაცურად მიიღე და მაშინ აუცილებლად **მოგეხმარება!**

**ახლა კი მუშაობას შევუდგეთ!**

## თავი პირველი

### 1.1. რომელი წამალი გვჭირდება?

ავადმყოფობა რაც უფრო მძიმეა, წამალი მით უფრო მომქმედი უნდა იყოს. ამიტომ, ჩვენს დროში, საკუთარი თავის მიმართ განვითარებული სიყვარულის სამკურნალოდ ჩვენ ძლიერი წამალი გვჭირდება.

რა განსხვავებაა გონებასა და სხეულს შორის? ორივეს ხომ თავისთვის მიღება სურს? მიწიერ გონებას სურს თავისთვის აზრების დონეზე მიიღოს, მათ შორის, ყველანაირი გაანგარიშებების შესრულებით. 'აზრი' - სურვილის პირველი ფაზაა, ანგარიშია. 'გული' უკვე უფრო მძიმეა, ვიდრე აზრი, ის გრძნობას ფორმას აძლევს და მის შესასრულებლად საშუალებებს ეძებს; არის განზრახვა და ძალისხმევა. აზრის და გრძნობის შესრულება „ხელებითა და ფეხებით" „მოქმედებით" ხდება, რადგანაც გულის განზრახვა სხვადასხვა შეიძლება იყოს. „უკმარობა"- მამოძრავებელი ძალაა. „ტანჯვა“დაუკმაყოფილებელი სურვილის შედეგს წარმოადგენს. ეს ტანჯვა უკმარობაა, ამიტომ, მამოძრავებელი ძალაა, რომლის მეშვეობითაც ყოველივე შესაძლებელი შეგიძლია გააკეთო, რომ შევსება მიიღო.

როცა ტანჯვას გრძნობ, შენში ღრმად შედი და დაინახე მიზეზი რაშია. მტკივნეული თითი, შეყვარებულის დაკარგვა და ა.შ. ეს ტანჯვაა. მაგრამ, ეს **შედეგია** და არა მიზეზი. შენი შინაგანი გონებით ღრმად შენში ჩაიხედე, სანამ ამ ტანჯვის წყაროს, ჭეშმარიტ სურვილს არ დაინახავ, რომელიც ამ უკმარობის საფუძველში დევს. ნუ გარბიხარ, არამედ ეძიე მიზეზი რაშია. და მხოლოდ მაშინ, როცა იპოვი, შეგიძლია რაღაც მოიმოქმედო. ყველა ადამიანმა, ასე თუ ისე, მდაბალი სურვილები უნდა გაიაროს, რომ თავის შინაგან ადამიანთან მივიდეს. ყველა ეს ცხოველური სურვილები (=ცხოველური სიამოვნების მიღების სურვილები) შეიძლება გამოვიყენოთ, ავამოქმედოთ - ისინი ადამიანის არსებობის ნაწილია. მაგრამ, შემდეგ შეიძლება სულიერზე ვიმუშაოთ. რატომ? რისთვის მჭირდება სულიერი? ამას თვით ადამიანი არ ირჩევს, თუმცა ჩვენ გარედან ასე გვეჩვენება.

ყოველი ადამიანი **ვალდებულია** სრულ სისრულემდე, სრულყოფილებამდე მივიდეს, როდესაც ის ყველა იმ შემოქმედებითი ძალების სრულ განვითარებამდე მივა, რაც მას დაბადებისას მიეცა. ვერავინ ამას ვერ გაექცევა. თუ ვინმეს სულიერი წინსვლა არ სურს, მაშინ ის იქცევა როგორც პატარა ბავშვი. განა ბავშვს ეტყვი „დაკავდი რაიმე სერიოზულით!“ არა, ბავშვს სათამაშოებით თამაში უნდა და ეს არ შეიძლება გეწყინოს. მოზრდილი ადამიანიც ასევეა, რომელიც, ჯერ კიდევ, წარმოსახვით სინამდვილეს თამაშობს, ფანტაზიებში ცხოვრობს. მაგრამ... ვერავინ ამას ვერ გაექცევა. და რაც უფრო სწრაფად მიხვდება, მით უკეთესი.

ლურიანული კაბბალის სწავლება მეთოდს გვაძლევს, რომ ფინიშთან სწრაფად მივიდეთ. როგორც მარათონშია - ერთმა უკვე ფინიშის ხაზი გაიარა, მილოცვები მიიღო, ისვენებს, სასმელებით ლაღობს, ჭამს. ხოლო სხვა... ის ჯერ კიდევ მირბის... კაბბალას ისწავლი და ინსტრუქცია გეცოდინება, სრულყოფილებამდე საგრძნობლად სწრაფად მიხვალ. არ იქნება საჭირო ყველა ეს ტანჯვა განიცადო. სწავლების მეთოდის გამოყენებით, თითქოსდა ბედის დარტყმების წინმსწრებად მირბიხარ. მაგრამ, სწორი განზრახვის შესაქმნელად დრო და ძალისხმევაა საჭირო, რომლის დახმარებითაც შეგიძლია სწორი არჩევანი გააკეთო.

როგორ შეუძლია ადამიანს საკუთარი განზრახვის დონე, მდგომარეობა შეამოწმოს? როგორ შეიძლება პირად მიზანთან მიმართებაში მათი შეფასება? ეს შემდეგ მაგალითზე განვიხილოთ: არის ორი კაცი. ერთს, პეტრეს, ფული სჭირდება, ხოლო მეორეს ივანეს, სურს მას ასესხოს. მაგრამ, პეტრეს გირაო არა აქვს. ივანეს შეუძლია მას სესხად თანხა მისცეს - მხოლოდ ნდობის გამო. მაშინ მან

შეიძლება თქვას: „პეტრე ჩემი მეგობარია, მე ის მიყვარს. მე მას ვენდობი და მზად ვარ ფული სიამოვნებით მივცე... ათიანი". მისი ნდობის ზომა 10 ევროს შეადგენს. სხვა ურთიერთობაა, როცა ივანე პეტრეს ენდობა და მზადაა მას 100 ევრო ვალად, გირაოს გარეშე მისცეს. აი, ამდენად ენდობა ის მას. და კიდევ ერთი დამოკიდებულება. ივანე თავისთვის ამბობს: „მე მას იმდენად ვენდობი, რომ მზად ვარ მას მთელი ჩემი ქონების ნახევარი მივცე". ეს უკვე ნდობის მნიშვნელოვანი ხარისხია (წარმოიდგინე, რომ მან არ დაუბრუნოს?). ანუ სიყვარული მეგობრის მიმართ საგრძნობლად მეტია და ნდობა გიგანტურად მაღალია, ვიდრე წინა შემთხვევებში. მაგრამ, არსებობს კიდევ ერთი, **სრულყოფილი** დამოკიდებულება. ივანე მას მთელი 100%-ით ენდობა. მზადაა ყველაფერი მისცეს, ყველაფერი, რაც აქვს, იმის მიუხედავად, რომ მტკიცედ იცოდეს და ჯეროდეს, რომ ვალს უკან მიიღებს. ეს კი უკვე სრული ნდობა და **რწმენაა ცოდნაზე** მაღლა. ამის მსგავსად, ჩვენც შეგვიძლია საკუთარი თავი, სულიერი წინსვლის ჩვენი სურვილი შევამოწმოთ, რადგანაც მხოლოდ ეს ბოლო, ნდობის სრულყოფილი ხარისხი, წიგნზე მუშაობით ოპტიმალურ შედეგს მოგიტანს! მზად ხარ შენგან გასცე! ეს სრულიად იგივეა. შენი ნდობა ათიანს შეადგენს? არა ფულში, არამედ შენს ძალებში, სურვილებში და ყველაფერში, რითაც გგონია, რომ ეს **შენ** ხარ**.** მზად ხარ შენი "მე"- სგან გასცე და რამდენად? ეს ნიშნავს, რომ ჩემს თავს, როგორც ნაყოფს, დედა-ნათელის მუცელში ვათავსებ და შინაგანად მას სრულად ვენდობი. კვირაში რა დრო შემიძლია ჩემს პირად მიზანს დავუთმო? სხვებს ნუ უყურებ, რადგანაც, თუ შენს მზერას სხვებს მიაპყრობ, მაშინ ვერაფრის აღქმას შეძლებ, რაზეც აქ საუბარია.

ჩვენ შინაგანად, ერთმანეთთან უხილავი ძაფებით ვართ დაკავშირებული. შენი თავი მუდმივად შეამოწმე. თუ ამბობ „ახლა დრო არა მაქვს" ან "ბინის ქირა, გადასახადები უნდა გადავიხადო - ამით შეწუხებული ვარ და ა.შ.", მაშინ ნებას რთავ, შენი ბედი გარედან განისაზღვროს. თუ ამბობ, რომ კაბბალისთვის მხოლოდ მეოთხედი საათი გაქვს, მაშინ შენ თავს ბედის ანაბარა ტოვებ და სხვებს ნებას რთავ, შენი გზა შენს ნაცვლად განსაზღვრონ: საზოგადოებას, მთავრობას, უფროსს, ცოლს, ბავშვებს და ა.შ.. თავი ყოველთვის შეიძლება გაიმართლო: „ამჟამად დრო არ მაქვს, მაგრამ მომავალ კვირას მექნება".

უფლება არ მისცე, შენზე ზეგავლენა გარედან მოახდინონ, რადგანაც შეგეძლო შენი შინაგანი სამყაროს განვითარებისთვის მეტი დრო დაგეთმო. ეს შენი ცხოვრებაა. საქმე მხოლოდ **შენ** გეხება და აი, მაშინ საკუთარ თავთან ახლოს მიხვალ. ასე რომ, შენს ბედს არა სხვები განსაზღვრავდნენ, გეუბნებოდნენ: „აკეთე ასე ან აკეთე ისე".

კაბბბალას შესწავლაში და გამოყენებაში, მუშაობაში შენი ოპტიმალური განვითარებისათვის ორი მნიშვნელოვანი ასპექტი არის. „სწავლება" - შინაგანის, ანუ შენი განზრახვების შესწავლას ნიშნავს. ერთმანეთისგან ხარისხობრივ და რაოდენობრივ ასპექტებს განვასხვავებთ. დღეში, კვირაში, თვეში შინაგანის შესწავლას რამდენ დროს უთმობ და რა ინტენსივობით. შეიძლება ისეც იყოს, რომ ვიღაც შინაგანით მთელი დღე მუშაობს, მაშინ, როცა სხვას ამის შესაძლებლობა არ აქვს. ის საკვებისთვის საშოვრითაა დაკავებული, რომ ცხოვრებისთვის მინიმალურად აუცილებელი რამ მიიღოს. შეიძლება, ის ამ ცხოვრებაში არა საკმაოდ მარჯვე, მოხერხებული და სწრაფია, უნარი არა აქვს „იდაყვებით" გაიქაჩოს. მას დღეში 12 საათი სჭირდება, რომ თავი და ოჯახი კეთილდღეობით უზრუნველყოს. ასეთს შეიძლება დღეში ან კვირაში თავისუფალი მხოლოდ მეოთხედი საათი ჰქონდეს. მაშინ მას დასჭირდება სხვანაირად ისწავლოს, რომ დროის ამ მოკლე პერიოდში იმას მიაღწიოს, რასაც სხვა, რომელიც თავის შინაგან სამყაროზე მუშაობისთვის, ვთქვათ 8 საათს ხარჯავს.

დახარჯული ძალების მიხედვით, ეს ასე გამოიყურება: თუ ის საკუთარ თავზე გულწრფელად მუშაობს და მას ძალიან ცოტა თავისუფალი დრო აქვს, მაგრამ მაინც, მეოთხედი საათის შანსს მოიპარავს... ამიტომ, მეოთხედმა საათმა, რომელსაც ის ამისთვის ხარჯავს, შეიძლება მეტი

ზემოქმედება გამოიწვიოს, ვიდრე 8 სთ-მა იმ სხვაში. ასე რომ, მალისხმევა აბსოლუტური სიდიდეებით გაზომვას არ ექვემდებარება. იმ მცირეს, რაც ბუნებისაგან მიიღო, ის მაქსიმალურად შესაძლებლამდე იყენებს. რადგანაც უმაღლესი ნათელი, მალების მიხედვით, ადამიანს სრულიად სხვაგვარად უყურებს, ვიდრე თვით ადამიანი ან სხვები.

ჩვენ იმას ვუყურებთ, შთაბეჭდილებას ახდენს ის, თუ ადამიანმა რამდენი წიგნი დაწერა და რამდენ კონგრესს დაესწრო, რამდენი ლექცია წაიკითხა და ა.შ.. მაგრამ, ნამდვილ რეალობაში, შინაგანში მხოლოდ განზრახვის მიმართულებას, ხარისხს და გამოვლენილ მალისხმევას ითვალისწინებენ. ეს ფარდობითი სიდიდეებია.

კაბბალა, საკუთარი თავი რომ გაიგო და ამით ის სწორად გამოიყენო, რომ **დაგეხმაროს,** გონება უნდა გამორთო, შინაგანად შენი თავი უმცირესად უნდა გახადო. სხვანაირად, უბრალოდ ვერაფერი დაგეხმარება. იმას, რასაც ამ წიგნში კითხულობ არაფერს შეადარო, რაც უკვე იცი. კაბბალა ამ გარეგან სამყაროზე არ ლაპარაკობს, თუმცა ამ სამყაროს სიტყვებს იყენებს. ეს, სამყაროს მარადიული კანონების გამოსაყენებლად, ორიგინალური მეთოდია, ინსტრუქციაა. გარეგანს კაბბალასთან არავითარი კავშირი აქვს. შენი 5 გრძნობათა ორგანოებით ყველაფერი შეგიძლია დაინახო, გაიგონო, შეხებით შეიგრძნო და ა.შ. მაგრამ კაბბალა **მხოლოდ** შინაგან ადამიანს ესაუბრება. ეს ნათელის ნაპერწკლებია, რომლებიც შინაგანი, ამაღლებული სამყაროდან მოდიან. ის, რასაც კაბბალა გვასწავლის - ესაა მხოლოდ, შინაგანთან შესაბამისობაში თუ როგორ მივიდეთ. თუ გსურს სისრულემდე, სრულყოფილებამდე მიხვიდე, მაშინ შენი თვისებები სამყაროს კანონებთან შესაბამისობაში უნდა მოიყვანო. შენს შინაგან სამყაროს და საკუთარ თავს ზოგადად, მაშინ გაიგებ და საკუთარი თავის ოპტიმალურ განვითარებას შეძლებ. ყველაფერი **მხოლოდ** შენში იმყოფება, რომ აქ, დედამიწაზე შენს სრულყოფილებამდე მიხვიდე,

## 1.2. შინაგანი და გარეგანი

უპირველეს ყოვლისა, აუცილებელია ადამიანის სტრუქტურა ნათლად წარმოვიდგინოთ. საქმე იმაშია, რომ ყველაფერი ორი პრინციპული ნაწილისაგან არსებობს: შინაგანი და გარეგანი. გარეგანი ადამიანი ადამიანში მხოლოდ ქვედა, მატერიალური სამყაროს კანონებით ცხოვრობს. მისთვის ყველაფერი არსებობს, როგორც მისთვის სასიამოვნო და არა სასიამოვნო. მისთვის „არა სასიამოვნო" გადაწყვეტილებებს და მდგომარეობებს, ის მაშინათვე იშორებს და მათ ბოროტად თვლის. მაგრამ მისთვის „სასიამოვნო" საგნები სიხარულით სურს მოიზიდოს და მათ სიკეთედ თვლის. მაგრამ, ადამიანში შინაგანი ადამიანი, სამყაროს ობიექტური მარადიული კანონებით მოქმედებს. მისთვის ყველაფერი, როგორც ჭეშმარიტება და სიცრუე არსებობს. ეს წყვილი ასპექტი - ჭეშმარიტება და სიცრუე - ადამიანში შინაგანი ადამიანის ყველა განზრახვას და მოქმედებას განსაზღვრავს. ამიტომ, ცხოვრებაში ჭეშმარიტ სიგნალებზე, მხოლოდ შინაგან ადამიანს შეუძლია ადექვატური რეაგირება და თავის გარეგან ადამიანს სწორი მიმართულებით წარმართავს. და ეს ყველაფერი, თვისებებით მსგავსების კანონის მიხედვით ხდება.

## 1.3. ნუ შეეწინააღმდეგები და გონება გამორთე

წმინდა წიგნ ზოჰარში წერია, რომ მე-3 ათასწლეულის დასაწყისში (მიღებული წელთააღრიცხვით) კაბბალის სწავლება მასებისათვისაც გასაგები გახდება. სამყაროს კანონებს, ფიზიკურ ადამიანთან აბსოლუტურად არავითარი დამოკიდებულება არ აქვთ, არამედ - მხოლოდ შინაგანთან. როცა შენს შინაგან ადამიანს შეიგრძნობ, მაშინ სამყაროს კანონებსაც შეიგრძნობ. თუ ასე

ძალიან გინდა, შეგიძლია გარეგანი ტრადიციები დაიცვა, მაგრამ, შენი შინაგანი ადამიანი მხოლოდ სამყაროს კანონებისკენ მიმართე. შინაგანი ადამიანისთვის სწორედ ისინია მოცემული - ძალა ყოველ ადამიანში, რომელიც სრულყოფისკენ მიისწრაფვის. ადამიანის შინაგანი სამყარო - ეს მისთვის უცნობი ქვეყანაა და დასაწყისში საჭიროა შესწავლა, მასში თუ როგორ ვიცხოვროთ. ამ წიგნზე მუშაობისას ბავშვის განწყობა მიიღე, რომელსაც დამატებითი განზომილება სიხარულით სურს მიიღოს, რათა თავის შიგნით ჭეშმარიტი სიცოცხლე აღმოაჩინოს და ცხოვრება ამით ისურვოს. სწორედ ამით, ცხოვრება აზრს იძენს და ყველა შენი მისწრაფებები ასრულდებიან. შენი თავი უმცირესი გახადე. არ შეეწინააღმდეგო და გონება გამორთე. ნუ გეშინია და შიგნიდან არ დაიძაბო. ამით თავს ხომ არ დაკარგავ. ახალი აღქმისთვის გაიხსენი. საკუთარ თავს შანსი მიეცი. და მიეცი ნება, შენში საჭირო ცვლილებები შესრულდეს.

არც ლურიანული კაბბალის სწავლება და არც წიგნის ავტორი, არცერთ სიტყვას, გარეგანი ადამიანის დამოკიდებულებებზე არ საუბრობენ. ის შენ თვითონ, დედის რძესთან ერთად შეითვისე,. ამისთვის ამ წიგნს ნუ გადაშლი. გარეგანი მხარე - ეს მხოლოდ მოჩვენებაა და **შენთან** არავითარი დამოკიდებულება არ აქვს**.**

წიგნი **მხოლოდ** შინაგანზე საუბრობს. ადამიანი თავიდან, თავის შემოქმედებით ძალებს სულელურ საგნებზე მიმოფანტავს, ფლანგავს და კონსტრუქციულ წმინდა ნაპერწკლებს არ იყენებს. მაგრამ, ბოლოს და ბოლოს, ადამიანმა ყველა თავისი კეთილი ნაპერწკალი უნდა შეაგროვოს - ყველაზე საუკეთესო, ყველაზე ინტიმური ადგილებიდან მასში და აწიოს, საკუთარ სიწმინდეში, მარადიულ არსებობაში შეიყვანოს. შენი ჭეშმარიტი „მე“-ს შესახებ, მხოლოდ შენი შინაგანი ადამიანისგან შეგიძლია ისწავლო. მხოლოდ ის უნდა იპოვო და ყველა შენს განზრახვასთან და მოქმედებასთან შეაერთო. მიზანი იმაშია, რომ სამყაროს მარადიულ კანონებთან შესაბამისობას მიაღწიო. გინდა შენი ცხოვრებიდან ყველაზე საუკეთესო აიღო? მაშინ ისწავლე შენი შინაგანი ადამიანი შეიგრძნო, რადგანაც შენი შინაგანი თვისებები სამყაროს კანონებს შეესაბამებიან. ჭეშმარიტ წუთისოფელს მაშინ შეიგრძნობ, რომელიც არც ისე ცუდია. მასში აბსოლუტურად არავითარი დასჯა არაა, არამედ ... მხოლოდ ... **დაჯილდოვება!**

# თავი მეორე

## 2.1. ვინ ვარ მე?

სიტყვაში „მე“შინაგან ადამიანს ვგულისხმობ. როცა სამყაროს კანონებს სწავლობ, მაშინ შენში შინაგან ადამიანს აღმოაჩენ. შინაგანი ადამიანი - ეს ყოველი ადამიანის ნაწილია, რომელიც სამყაროს კანონებთან ერთიანობისკენ მიისწრაფვის. მხოლოდ შენში არსებული შინაგანი ადამიანით შეძლებ სრულყოფილებასთან მიხვიდე. როგორც ნათქვამია: „ვერავინ მივა მამასთან ჩემს გარეშე“. - ე.ი. ეს, მხოლოდ შენში შინაგანი ადამიანის პოვნითაა შესაძლებელი.

ჩვენ, ამ თაობაში, ეგოიზმის საკმარისად დიდ ზომას უკვე ვხედავთ (=კომპლიმენტი!), რომ ოპტიმალური განვითარებისკენ სწრაფვა დავიწყოთ. ეს პირველი თაობაა ოდესმე არსებულიდან, წარსულში ზოგიერთი, თითო-ოროლა პიროვნების გამოკლებით, რომელსაც შესაძლებლობა ეძლევა, თავის შინაგან ადამიანთან მივიდეს. ყველაფერი შინაგან და გარეგან ადამიანს შორის დამოკიდებულებით შეიძლება გამოიხატოს. უმაღლესი - ნიშნავს ნათელთან სიახლოვეს, უფრო ნატიფს. დაბალი - ნიშნავს ნათელისგან დაშორებულს, უხეშს, მიწასთან ახლოს მყოფს.

ზედნაშენი, როგორც წინაღობა ნათელისადმი.

ფაზა I., ადამიანის შინაგან სამყაროსა და სამყაროს მართვის სისტემას შორის „შუამავლის“ შექმნა, რომელსაც „სიკეთედ“თვლი, იმის მიზეზია, რომ ადამიანში ნათელის დახმარების და ყველა სხვა უბედურების შეგრძნება არ არსებობს, რომელსაც ის ამით, ზემოდან თვითონ იზიდავს.

ფაზა II. სამყაროს მართვის სისტემის შესწავლით და საკუთარ თავზე მუშაობით - ცრუ „სიკეთის“, როგორც შუამავლის სახე ქრება. მაშინ შენს ზემოთ სრულყოფილების, ნათელის წყაროს პირდაპირი გამოსხივების დანახვას იწყებ. ხოლო მის ფონზე, შენი საკუთარი ეგოიზმი უფრო ნათელი ხდება. ეს საშუალებას მოგცემს, დახმარების თხოვნით პირდაპირ ზემოთ მიმართო. როგორც კი შინაგან ადამიანს თხოვნის კრიტიკული მასა უგროვდება, როგორც რაოდენობრივად, ისე ინტენსივობით, მაშინ ის შესაბამის პასუხს მიიღებს. იმ კანონის თანახმად, რომ უმაღლეს საფეხურს ყოველთვის და ყველა გარემოებაში სურს ქვედა საფეხურს დაეხმაროს, უპირობო მხარდაჭერას მიიღებ ზემოდან. ხოლო ქვედა საფეხური იმის დარაჯად უნდა იდგეს, რომ საკუთარ თავს ზიანი არ მიაყენოს.

**ნათელი**

**აქ გადაეცემა ჭეშმარიტი იმპულსები**



ინსტრუქცია:

1. ისწავლე, რომ შენში კეთილი არაფერია;
2. ამის გამო სასოწარკვეთაში არ ჩავარდე;
3. საკუთარ თავზე (ეგოზე) ფიქრი შეწყვიტე;
4. მოიშორე „სიკეთე“, რომელიც შენი ჭეშმარიტი „მე“-ს თავზე დგას და მაშინ ნამდვილ ნათელს დაინახავ. „ბოროტს“ საკუთრივ შენში შეიგრძნობ და შენს უკმარობებს დაინახავ.

## 2.2. ადამიანის შინაგანი სტრუქტურა

ადამიანის აგებულება ხახვის ფოთლების რგოლებს შეიძლება შევადაროთ.

$1^0$. ცენტრში უსასრულოდ მანათობელი ნათელი იმყოფება. ეს ნათება შენს სიღრმეთა სიღრმეშია. ნათელს **აბსოლუტური უანგარობის** თვისება აქვს. ის განფენილია სამყაროში და ძალების მიხედვით, აგებულია კიბის მსგავსად. რაც უფრო ღრმად, მით უფრო მაღლა, ახლოს შენს პირველწყაროსთან, შენს სრულყოფილებასთან. რაც უფრო გარეთაა, მით ქვევითაა, უხეშია, შენი ჭეშმარიტი „მე“-სგან შორსაა, რომელიც ფილტრებით და დაფარვის სამოსელითაა შემოსილი. ყოველი ადამიანის შიგნით ნათელია, მაგრამ, არის კი ადამიანი საკმარისად განვითარებული, რომ ის შეიგრძნოს? ყოველი ადამიანი ოდესმე ნათელს შეიგრძნობს. კაბბალის სწავლება შინაგან ადამიანთან მიმავალ გზას ამოკლებს.

$2^0$. პირველი წრე ნათელის გარშემო - ეს შინაგანი ადამიანია, სიკეთის ზონა ადამიანში.

$3^0$. სიკეთისა და ბოროტების ზონა შინაგან ადამიანში - ეს ნეიტრალური ზონაა, სადაც ადამიანი ამ ორ ძალას შეიგრძნობს.

$4^0$. სიკეთისა და ბოროტების ზონას გარეგანი ადამიანი მოსდევს. მაგრამ ეს სხეული არაა, არამედ ეს გარეგანი აღქმის ფენებია. გარეგანი ადამიანის შინაგანი ნაწილი ესაა 'მოთხრობა', ფოლკლორი, ტრადიციები, აღზრდა, კულტურული ზედნაშენი, ყველანაირი საზოგადოებრივი ნორმები და ა.შ.. ყოველივე ამას არ შეუძლია სრულყოფა და ხსნა მოგვიტანოს.

$5^0$. ასევე, ჩვენს გარეთ არის სინათლე, რომელიც ბუნებაშია. ეს ნათელის მძიმე და უხეში ფორმაა, რომელსაც ჩვენ გარედან შევიგრძნობთ. ყველაფერი, რაც არ უნდა შევიგრძნო, ჩემი კანის შიგნით განვიცდი, როგორც რაღაცაზე ჩემი გრძნობათა ორგანოების რეაქციას.

## 2.3. სად ვარ მე?




ჩემი „მოთხრობა“ (ტრადიცია, კულტურა, რელიგია, ჯგუფის განრიგი) - ეს გარეგანი ადამიანის შინაგანი ნაწილია. კაბბალის სწავლება ფიზიკურ ადამიანზე არცერთ სიტყვას არ ამბობს, არამედ, მხოლოდ საკუთარი თავის, სამყაროს კანონებთან შესაბამისობაში მოყვანით, პიროვნების შინაგან გამოსწორებაზეა საუბარი. სხვა ყველაფერი 'მოთხრობის' ფორმითაა წარმოდგენილი.

ინკვიზიციის დროის მკაცრი წესების გარეშე, ჩვენ ალბათ, გარეულ მხეცებად დავრჩებოდით, მაგრამ ყველაფერი ეს, გარეგანი ადამიანის 'მოთხრობას' ეხება. მას შინაგან ჭეშმარიტ ადამიანთან არავითარი საერთო არ აქვს. 'მოთხრობაში' მოჩვენებით სიკეთესა და ბოროტებას შორის არჩევანს აკეთებ. მაგრამ ეს შენი სიკეთე და ბოროტება, ეს შენი საკუთარი კელიმი (სურვილების თასი) არაა, არამედ მხოლოდ, გარე სამყაროსთან შენი შეგუების პროდუქტია, რა ფორმითაც არ უნდა იყოს ეს გამოვლენილი. ხოლო, შენ თვითონ სად ხარ? ჩვენ საკუთარ სიკეთესა და ბოროტებას ვერ აღვიქვამთ, რადგანაც სხვების 'მოთხრობა'გადავიღეთ. ახლა კი, ამ 'მოთხრობამ' ჩემში თავისი ცხოვრებით ცხოვრება დაიწყო, ჩემი გარეგანი ადამიანის შიგნითა ნაწილში. შინაგანი ადამიანი გრძნობს შინაგანს. გარეგანი ადამიანის გავლით, ჯგუფის შეგრძნების გავლით უნდა გავაღწიოთ, რომ შინაგანთან მივიდეთ. ამ წიგნში ავტორი-კაბბალისტი მკითხველს მხოლოდ (მხოლოდ და მხოლოდ!) **თავისი** შინაგანი ადამიანიდან, **შენს** შინაგან ადამიანს მიმართავს. მხოლოდ მას შემდეგ, როდესაც საკუთარი თავის ჭეშმარიტ შეცნობამდე მიდიხარ, **შენს** სიკეთესა და ბოროტებაში იწყებ შეღწევას. მანამდე კი, ბუნების ბავშვს წარმოადგენ და შეიძლება ასეთივე ბავშვად 70 წლის ასაკშიც დარჩე.

**კულტურული ზედნაშენის 'მოთხრობა', ფარდები**

წარმოდგენილია ფენებით შიგნიდან გარეთ




## 2.4. სადაა ჩემი ჭეშმარიტი „მე“? სადაა ჩემი არჩევანის თავისუფლება?

ეს თვითონ ნათელი არაა. ეს შიგნიდან ნათებაა, რომელსაც ჩვენ შევიგრძნობთ. შინაგანი ადამიანი უშუალოდ ნათელს ეკვრის, სადაც ყველაფერი, როგორც აბსოლუტური სიკეთე შეიგრძნობა. გარეგანი ადამიანი - ეს აბსოლუტური ეგოიზმის არეალია. „არა კაც ჰკლა“ - სამყაროს კანონია. თუ ადამიანი სხვას ფიზიკურად კლავს, მაშინ ეს მას აბნელებს, ნათელთან შეხებისგან აშორებს. დასაწყისისთვის კარგია 'მოთხრობის' გჯეროდეს. ამით რაღაც შენდება, მაგრამ, ძირითადად გარეგან ადამიანში. ეს კულტურული მემკვიდრეობაა, რომელიც წინ ვერ წაგწევს. ადრე შენ ეს გჭირდებოდა, მაგრამ ამჟამად კი, შენი თავის შეცნობა ნამდვილად გსურს, რომ ცხოვრებიდან ყველაზე საუკეთესო აიღო. 'მოთხრობის' მეშვეობით შიგნით შედიხარ და აი იქ, არადიფერენცირებული გრძნობის ერთი ნაწილის შეგრძნებას იწყებ. იქ არავითარი სტრუქტურა არაა, თითქოსდა, ნათელი იქ არასოდეს მოხვედრილა. ამ წიგნამდე რომ არ მისულიყავი, რას შეიგრძნობდი? იმ ადამიანს დაემსგავსებოდი, რომელიც მდიდრულ სამეფო სუფრაზე ზის და აი, ჭამს მხოლოდ... ჩიპსებს მაიონეზით. ირგვლივ კი ასეთი დელიკატესებია. შენ, უბრალოდ, ჭეშმარიტი კერძების გემოს ვერ შეიგრძნობდი.

**ადამიანი** მხოლოდ მაშინ ხდები, როდესაც შენი შინაგანი ადამიანის ნაწილთან მიდიხარ. ხოლო მანამდე, მხოლოდ ორგანიზებულ ცხოველად რჩები. სანამ მიყვები გარეგან 'მოთხრობას', შენს გარეგან ნაწილში იმყოფები, შენი 5 გრძნობათა ორგანოთი ისევე, როგორც ცხოველი ჭამა-სმისა და

სექსის ბუნებრივი წყურვილისას. ხოლო მის ზემოთაა - სიმდიდრისკენ სწრაფვა, კიდევ უფრო ზემოთ - ძალაუფლებისკენ, შემდეგ - ცოდნისკენაც. ეს უმაღლესია, რის მიღწევასაც შენი **მატერიალური** სურვილების ჩარჩოებში შეძლებ. ეგოიზმი სტრუქტურულად ისეა მოწყობილი, რომ ხელი შეგიშალოს შენს შიგნით შეაღწიო და სისრულემდე მიხვიდე.

ცნებები, იყო დამთმენი, სხვების მიმართ შემწყნარებელი იყო, ეგოისტური განმარტების ქვეშ ხვდება. ყველა ჯგუფი, გამონაკლისის გარეშე, ერთმანეთის მიმართ არა უმეტეს, შემწყნარებლები შეიძლება იყვნენ. ლურიანული კაბბალის სწავლება საუბრობს არა ადამიანური შემწყნარებლობის შესახებ, არამედ ჭეშმარიტ (შინაგან!) სიყვარულზე, როგორც ინდივიდის, ისე საზოგადოების მიმართ. ვინც მხოლოდ 'მოთხრობაზეა' მიჯაჭვული, შეიძლება, რა თქმა უნდა, თვლიდეს, რომ სხვა უყვარს, 'უყვარს ამხანაგი'. მაგრამ ეს, მისი შინაგანი ნაწილის პოზიციიდან შეცდომაა. ადამიანში გარეგან ადამიანს თავისი 'მოთხრობა' უყვარს. ის საკუთარი თავის სიყვარულში ყურებამდეა ჩაძირული და მას შინაგანის აღქმის ორგანოები არა აქვს (წაიკითხე: განვითარებული არაა).

თუმცა, ჩვენი თაობის ადამიანი შეიძლება გამოაღვიძო. ჩვენში გამოცოცხლება, აღდგენის პროცესი მიმდინარეობს. 'თვითმოკვდინების' ყველა ფორმას შეიძლება ვუწოდოთ ჰუმანური, მაგრამ ეს ამ დროის იდეაა. თუმცა, კომის მდგომარეობაში ადამიანი მაინც ცოცხლობს, რადგანაც შინაგანი ადამიანი მასში სრულიად ცოცხალია. ხოლო ისინი, ვინც მას გარედან უყურებენ - **მხოლოდ** მის გარეგან ადამიანს ხედავენ! გარეგანი ადამიანი ვერასოდეს შეძლებს სრულყოფილებამდე მივიდეს, მაგრამ, მისი გარსი მუდმივად უნდა 'გაიხვრიტოს' და შიგნით შევიდეთ.

იმის რწმენა, რომ უდაბნოში ხალხის სიარული, რომელიც 40 წ. გრძელდებოდა - ეს ფიზიკური მოვლენაა - კარგია ბავშვებისთვის. ჩვენ შინაგანი მუშაობა, შინაგანი სიმართლის ძიება გვჭირდება. ხოლო ის, უბრალოდ, მხოლოდ გონისმიერი არაა. გარეგანი ადამიანი სუფთა ეგოისტურ აღქმას ფლობს. მას არჩევანის თავისუფლება არა აქვს, ისევე, როგორც არა აქვს ჯგუფის ნებისმიერ წევრს, თვით მასწავლებლის ჩათვლით. ყველა ისინი გარკვეულ კულტურას, განრიგს, სკოლას, დაბადების ადგილს, საკვებ-სასმელის ხარისხს არიან დაქვემდებარებულები. ასე საკუთარ თავში ვერ შეაღწევ და სრულყოფილებამდე ვერ მიხვალ. ხოლო, თუ მაინც მიხვალ, წარმოუდგენელი ტანჯვების შემდეგ და გაცილებით გვიან. ლურიანული კაბბალის სწავლება, საკუთარ შინაგან ადამიანთან მისვლის გზას გიგანტურად აჩქარებს.

შინაგანი ადამიანი კეთილია. მე გამოსწორებებით ჩემს კეთილ ნაწილთან მივაღწევ, სადაც სამყაროს ნათელს შევეწყმები. შემოქმედებით ძალებში ყოველთვის ორი უკიდურესობაა. ჩვენ სიკეთეს - ბოროტებისგან, მისი საწინააღმდეგოდან ვსწავლობთ. სიკეთე მაშინ იწყება, როცა მე მსურს ჩემგან რაღაც გავწირო, ჩემი ჭეშმარიტი ცხოვრებისთვის რაღაც უმნიშვნელო, ანუ რაღაც გარეგანი. მაშინ ეგოისტური მიღების მონობის და ნამდვილი გაცემის არეთა საზღვრამდე მივდივართ. ეს რაღაც სრულიად სხვაა, ვიდრე წარმოდგენილი, წარმოსახვითი გაცემა და მიღება გარეგანი ადამიანით - ყოველივე ეს მხოლოდ საკუთარი თავისთვისაა. 'გაცემისა და ეგოისტური მიღების' ზონა - ეს თვით ადამიანია ამ სამყაროში. აქაა წინააღმდეგობა და მუშაობა, რომელიც საჭიროა ვაწარმოოთ.

ადამიანს ნამდვილი არსებობისთვის ბუნებისგან უდიდესი წინააღმდეგობა აქვს, რადგანაც შინაგანი ნაწილი გარეგანზე საგრძნობლად სუსტია. გვეჩვენება, რომ 'გაცემის' თვისება უფრო სუსტია, ვიდრე ეგოისტური მიღება, მაგრამ, ბოლოს და ბოლოს, „სუსტმა" უნდა გაიმარჯვოს. კარგია, თითქოსდა უკვე შესწავლილი გავიმეოროთ, რადგანაც ყოველდღიურად ჩვენში განახლება ხდება. ყოველ დილას მე იგივე პურის რამოდენიმე ნაჭერს ვიღებ და ვჭამ, უკვე წლებია... მაგრამ, ხვალ დილას აუცილებლად სხვა ავდგები, ვიდრე დღეს ვარ. ამიტომ, პურის გემოც სხვა იქნება, რომელიც ადრე არასოდეს მიგემია, არ განმიცდია.

## 2.5. საიდანაა ჩემი სურვილები?

იმისათვის, რომ ამ კითხვას გააზრებულად ვუპასუხოთ, სამყაროს შექმნის შესახებ ამბავს მოვყვები. როგორ შეიქმნა სამყარო?

თავიდან ყველგან მხოლოდ ნათელი იყო. ადგილი რაიმე სხვისთვის არ იყო, არავითარი უკმარობა არ იყო. ყველაფერი ნათელით და სრულყოფილებით იყო გავსებული. და მაშინ ნათელმა მოისურვა შეექმნა რაღაც, რომელიც **მის** თვისებებს გაიგებდა და ბოლოს და ბოლოს, ისეთივე გახდებოდა, როგორიც თვით ნათელია. მხოლოდ მაშინ, როცა იმავე თვისებებს მიიღებ, რაც ნათელს აქვს, მის შეგრძნებას და მიღებას ყოველთვის შეძლებ, როცა მოისურვებ. თვისება შეიძინო ნიშნავს, რაღაც შეიცნო. და მაშინ შეცნობილთან კავშირის დამყარებას შეძლებ. ნათელის თვისება ნიშნავს სამყაროს გარკვეულ ძალას. ყველაფერი აუცილებელია და არსია სიკეთე. ნათელს იზიდავ და მთელი სამყარო შენი ამ მოზიდვით მოგებულია. ასე უმაღლეს, ნატიფ სამყაროს ამ სამყაროში იზიდავ. ისინი ჩვენი თვალებისთვის უხილავია, მაგრამ, მიუხედვად ამისა, მთელს დედამიწაზე ვრცელდება.

მაგრამ, მე რაღაც სხვას როგორ ვქმნი, როდესაც ყველაფერი უკვე სრულყოფილია? ამიტომ ნათელი იმ ადგილიდან გაშორდა, რომელიც შემდგომში სამყარო გახდება. ის თავის თავში ჩვენს დედამიწასაც მოიცავს. სამყარო ჩვენი დედამიწის ბურთს გავს, რადგანაც ისიც ბურთისებურია. სფეროს, წრეს სრულყოფილი ფორმა აქვს.

სფეროს ცენტრალურ წერტილში ცარიელი ადგილი წარმოიქმნა, ცარიელი ნათელისაგან. ეს სიცარიელე ბნელია, ასე წარმოიქმნა უკმარობა. შემდეგ ნათელი ამ სფეროში ისევ შიგნით შედის, უკვე წვრილი სხივის სახით. მაგრამ, უკვე არა იმ სისრულით, რომელიც აბსოლუტურად ყველაფერს ავსებდა. რადგანაც მაშინ ყველაფერი საწყის სიტუაციაში დაბრუნდებოდა, როცა ყველგან მხოლოდ ნათელი იყო. იმის შემდეგ, როცა ნათელი ამ ცარიელ სივრცეში ისევ შევიდა, ის თანდათან ქვემოთ გავრცელდა. ნათელის ყოველი მომდევნო გავრცელება მისი დიდი გაუხეშება იყო. ამ უფრო გაუხეშებულ ნათელს უკვე შეეძლო წინა მდგომარეობიდან თავის თავში უფრო ნატიფი ნათელი მიეღო. მე ამ პრინციპს 'ფანტანის პრინციპს' ვეძახი. ფანტანის ცენტრში არის ყველაზე მაღალი ნაკადი. წყალი ამ ნაკადიდან ქვემოთ - ძირში ჩამოედინება და აირეკლება, იფრქვევა, ენერგიის ნაწილს კარგავს, ისევ უკან მაღლა ადის. მაგრამ წყლის არეკლილი ნაკადი, რა თქმა უნდა, უკან, პირველის, ცენტრალური ნაკადის დონემდე ვერ ადის.

ახლა ნათელის ჩამოსვლა, დაშვება ფანტანის პრინციპს მაგალითს შეადარე. ნათელი, თითქოსდა, შემდეგი საფეხურის სფირას ძირთან შეჯახებისას თავის ძალას კარგავს და იმ წყაროზე დაბლა რჩება, საიდანაც გამოვიდა. მაგალითად, ის 10 მეტრის სიმაღლიდან ვარდება და უკან 7 მეტრზე აირეკლება. მომავალი სამყაროს ამ ცარიელ ღრუ სფეროს სივრცეს, ჯერ კიდევ, არა აქვს ძალა მთელი ეს ნათელი მიიღოს, ეს წვრილი სხივიც კი, რომელიც ახლა მასში შევიდა. საჭიროა მისადმი შეგუება, იმის მსგავსად, როგორც ბნელი ოთახიდან უცებ განათებულში გადიხარ. მაშინ თვალებს ხუჭავ, რომ სინათლეს შეეჩვიო, შეეგუო.

მატერიალური ცხოვრება სასაცილოდ მცირეა და არარაობაა იმასთან შედარებით, რაც უმაღლესი ნათელის თუნდაც ყველაზე მინიმალური სხივით შეიძლება მიიღო. სამყაროს ყველა სურვილი ასე შეიქმნა - ნათელის უკმარობები, ყველანაირი განსხვავებული ფორმებით. სანამდე მიგვიყვანა სიცარიელის შექმნამ? - შეზღუდვამდე, მიზეზ-შედეგობრივ კავშირებამდე, ორი ურთიერთსაწინააღმდეგო წყვილის ასპექტების შექმნამდე: ნათელი - ბნელი; სისავსე - უკმარობა; დღე - ღამე; მამაკაცი - ქალი; სიკეთე - ბოროტება და ა.შ.. მოგვიანებით, როცა სამყარო განვითარებას გააგრძელებს, ადამიანი გაჩნდება, რომელიც საკუთარ თავს ნათელთან მსგავსებაში მოიყვანს. სრულყოფილება - ეს სიკეთეა, ნათელია. უკმარობა - ბოროტება, სიბნელე. მაგრამ, ერთი მეორის

გარეშე ვერ იქნება, ქმნის რა მთლიან სინამდვილეს. სიცარიელემ, უკმარობამ - სურვილების გაჩენამდე, ნათელისკენ, შევსებისკენ სწრაფვამდე მიგვიყვანა. რადგანაც ის უკვე, ოდესღაც შეიგრძნობოდა! სურვილი - ეს ამგვარად მხოლოდ ადგილია, რომელშიც ნათელს შემოსვლა შეუძლია.

## 2.6. სრულყოფილებისკენ სწრაფვა სამყაროს მიზანშია ჩადებული

ნებისმიერ ადამიანს შეუძლია ცოდნის სწამდეს. ეს 'რწმენა' ჩვენს ეგოს, საკუთარი თავის სიყვარულს სრულად ავსებს. ჩვენ განვითარებას სრულ იზოლაციამდე გავდივართ, რამდენადაც შესაძლებელია, სიცოცხლის ნათელისგან და ჩვენი ჭეშმარიტი მიზნისგან შორს. ყველაფერი ეს გრძელდება მანამ, ვიდრე არ დაინახავ, რომ თვითონ შიგნიდან რამდენად ცარიელი და უსახური ხარ. მარტოობას და სტრუქტურულ იმედგაცრუებას, ეგოისტური სურვილების დაკმაყოფილებით მოყირჭების გრძნობას განიცდი. აი მაშინ, წარმოუდგენელი ხმით შინაგან ყვირილს იწყებ და ნათელთან კავშირისკენ ისწრაფვი, მაგრამ, ჯერ კიდევ, შენი სამრეკლოდან. არა ის, რომ ნათელს ნება დართო სრულად შეგავსოს, რომ თავისი სიდიადით დაგაბრმავოს და შენგან არაფერი დარჩეს.

ტრადიცულად ითვლება, რომ ადამიანი ბუნებისგან რაღაც კარგს, კეთილს თავისთავად ფლობს. მრწამსი იმით იწყება, რაა კარგი და რა ცუდი. ადამიანში სიკეთე, საკუთრივ მასში საკუთარი თავისგან არასოდეს ყოფილა. კეთილი თავისთავად არავინაა. და მაინც კარგია ისეთი შინაგანი დამოკიდებულება გქონდეს, რომ სხვები თავიანთ მიზანთან უფრო ახლოს არიან, ვიდრე შენ. ის შენ ქედმაღლობისგან დაგიცავს. ყოველი ადამიანი განიხილე ისე, თითქოსდა მასში მეტი სიკეთე არის, ვიდრე შენში, მაგრამ კომედიას ნუ ითამაშებ! შენშიკეთილი არაფერია, არამედ მხოლოდ ის, რაც ცენტრალური წერტილიდან იქნა ამოღებული - ესაა სიკეთე თავისთავად, არსებული არსებულისგან. თვით ქმნილება კი ყველა თავისი გამოვლინებით - ესაა არსებული არაფრისაგან, ამიტომ მას საკუთარი სიკეთე არ შეუძლია ჰქონდეს.

წარმოიდგინე რაღაც, ნათელით სრულიად გავსებული და შემდეგ ნათელი უცებ ქრება. ცარიელი სივრცე რჩება. შევიხედოთ ამ სივრცეში, ვნახოთ ნათელის შემდგომი ნაბიჯი რაა.

მატერიალური სფეროები ფენებს ქმნიან უხეშიდან უფრო გაიშვიათებულამდე: მიწა - ატმოსფერო - ტროპოსფერო - სტრატოსფერო - იონოსფერო - მაგნიტოსფერო. და მხოლოდ მაშინ, თანდათანობით იმ ფენამდე მივდივართ, სადაც ჩვენი შინაგანი ადამიანის პირველწყარო იწყება. მე მას სპირიტოსფეროს ფენას ვუწოდებ, სიტყვიდან „სპირიტ“ - სული, სულიერი. მატერიალური სფეროები მილიარდობით წლით აითვლებიან. 300000 კმ/წმ სიჩქარისას მატერიალური წერტილად გადაიქცევა. და აი, იქ სპირიტოსფერო იწყება - შენი შინაგანი ადამიანის პირველწყარო. იქიდან ყოველგვარი სიკეთე ნაკადად მოედინება, რაც შენს ინკარნაციაში, შენი შინაგანი ადამიანისთვისაა განკუთვნილი. არცერთ თანამგზავრს ან კოსმიურ ხომალდს არ შეუძლია იქ როდესმე შეაღწიოს. და მხოლოდ ლურიანული კაბბალის სწავლებით და გამოყენებით, შინაგანი ადამიანი იქ შესვლის და სპირიტოსფეროს დონეებში შემდგომი ჩაღრმავების ხელმისაწვდომობას მიიღებს. ამისათვის სრულიად არავითარი ტექნოლოგია კიბერნეტიკის, ელექტრონიკის, კვანტური მექანიკის არავითარი ცოდნა არაა საჭირო.

მხოლოდ შინაგანის **გრძნობის** განვითარებით, მიხვალ იქ, იმ უმოკლეს ულტრა რხევებს შეიგრძნობ, რომლის აღმოჩენას ადამიანის ხელით შექმნილი რაიმე მატერიალური ხელსაწყო **ვერასოდეს** შეძლებს. და მთავარი - უმაღლეს **პირდაპირ** ნათელს და მასთან ერთად ჩვენს **ხსნას** სწორედ იქიდან ვღებულობთ.

ამიტომ, საკუთარ სრულყოფილებას მხოლოდ სულიერი გრძნობის განვითარებით უახლოვდები. გამოსწორების 6000 წელი - ესაა გამოსწორების ყველა სტადია. მე-7 ათასწლეული - ესაა „შესვენების“, შაბათის ათასწლეული, რომელშიც აუცილებელი ტრანსფორმაციები მოხდება. მე-10 ათასწლეულის ბოლოსათვის ბოროტება, „არა წმინდა“ ძალა აქ, დედამიწაზე არსებობას სრულიად შეწყვეტს. და ამიტომ, სიკვდილი უკვე არ იქნება. თუმცა ჩვენთვის, როგორც ქმნილებებისთვის მნიშვნელოვანია გამოსწორების მხოლოდ პირველი 6000 წ. გავიაროთ. რადგანაც, დაწყებული მე-8 ათასწლეულიდან - მთელი სამყაროს **გარ**-ის (სამი უმაღლესი დონე) ამოქმედების „დრო“სხვა საზომით, ძალიან სწრაფად მიმდინარეობდეს იქნება. და ყველაფერი იმიტომ, რომ გამოსწორებების უმრავლესობა უკვე უკან დარჩება, ხოლო **გარ**-ი ჩანს როგორც ერთი საფეხური. მაგრამ იცოდე, რომ გმარ ტიკუნში (საბოლოო გამოსწორებაში) გარეგნულად ყველაფერი თავის ადგილას დარჩება, მხოლოდ ადამიანი **თავისი კელიმის** (სურვილების თასი) გამოსწორებით - რეალობის მიმართ **თავის ხედვას,** მის შეგრძნებას გამოასწორებს. სწორედ ამით მარადიულ არსებობას შეიძენს. როგორ? ისწავლე და იმუშავე საკუთარ თავზე, სწორედ მაშინ გაიგებ და შეიგრძნობ. ყველაფერი შეცნობით და თავგანწირვით თანდათანობით მოდის, ასე, რომ საქმე **მხოლოდ** შენზეა (და შენს ხელშია!) და არა იმიერ ძალებში.

## 2.7. ადამიანის ოთხი კატეგორია

ადამიანის შინაგან წინსვლაში ოთხი კატეგორიაა, რომლებიც ქმნილების ბუნების ოთხ ფორმას შეესაბამებიან.

**განვითარების I დონე:** ქვა ან არაცოცხალი ბუნება: ესაა თვისება, როცა ამ ჯგუფის არცერთ წევრს არაფერი ინდივიდუალური ან დამოუკიდებელი არ აქვს. მას საკუთარი შინაგანი მოძრაობა არ აქვს, ისაა როგორც ქვა. ნათქვამია: „რა გაქვავებულივით ზიხარო!“ - ანუ უძრავად, გადაწყვეტილების მიღების გარეშე. ადამიანს ამ „ქვის განვითარებაში“, თავისუფლება ან საკუთარ თავზე ძალაუფლება არ აქვს, არამედ, ჯგუფის, მასების ძალაუფლების ქვეშ იმყოფება და დაბადებიდან მასში ჩადებულ ამ ჯგუფის პროგრამას გაუცნობიერებლად ასრულებს. ის ამ მდგომარეობაში გარეგანი ადამიანის ყველაზე გარეთა ნაწილში იმყოფება. იქ, ჯერჯერობით, შინაგანის რაიმე დონის აბსოლუტურად არავითარი აღქმა არაა. ის ყველა თავის სურვილებში სრულად გაიხსნება, რომ თავისთვის სულ უფრო მეტი მიიღოს.

**განვითარების II დონე:** მცენარე ან მცენარეული ბუნება. ამ ჯგუფის ყოველ წევრში დამოუკიდებელი სურვილის მინიშნება შეიმჩნევა. მას უკვე მცირე მცდელობა აქვს, ბუნებრივი სურვილის წინააღმდეგ წავიდეს. თავისი გარეგანი ადამიანის მეშვეობით, სიკეთისა და ბოროტების არეალს უკვე შეიგრძნობს, მაგრამ, მას, ჯერ კიდევ, საკმარისი ინდივიდუალური ძალა არ აქვს. და ამიტომ, თავისი მსოფლშეგრძნების არეალიდან მაინც ბოროტს ირჩევს. ის ხედავს, რომ მას რაღაც არჩევანი აქვს. მაგრამ, როგრც ჩვენ მცენარეებისგან ვხედავთ, ისინი ძველებურად ყველა მათთვის საერთო ერთიან თვისებას ინარჩუნებენ. თუმცა, ისინი შეიძლება შეიცვალონ, ვთქვათ, სისქეში და სიმაღლეში, მაგრამ, არცერთ მათგანს არ ძალუძს კოლექტიურ არსებობას გამოეყოს. არამედ სრულიად პირიქით, ის ინსტიქტურად, მცენარეული სამყაროს საერთო კანონებს უნდა ემორჩილებოდეს. მას, ჯერ კიდევ, ძალები არა აქვს, სხვა მცენარეების, ჯგუფის სხვა წევრების ძალადობის და წესების წინააღმდეგ რაიმე მოიმოქმედოს. მას დამოუკიდებელი არსებობა ჯერ კიდევ არ აქვს. მისი ცხოვრება - ეს ყველა მცენარეთა ცხოვრების ნაწილია. მისი დევიზია: „აბა რა... მე როგორც ყველა!“ ყველა მათ ერთნაირი ცხოვრების წესი აქვთ. იმავე საკვებს ჭამენ, რასაც სხვები (ამ შემთხვევაში მცენარეთა სამყაროში ყველა ერთნაირად იღებს მზის ნათებას, წყალს, გრუნტს და ა.შ.).

ერთნაირად იცვამენ, ავეჯი, ბავშვები - „ყველაფერი, როგორც ყველას!“ისინი, თითქოსდა, ერთ პრინციპულ მცენარეს ქმნიან, რომლისგანაც ამ ჯგუფის ყოველი წევრი შედგება.

ადამიანი, განვითარების ამ სტადიაში, ჯერ კიდევ თავისი გარემოცვის მონობაში იმყოფება და ძალა არ აქვს ამას შინაგანად შეებრძოლოს. მას უკვე შეუძლია „გაცემაზე“ იმუშაოს, მაგრამ ეს ნამდვილი გაცემა არაა, არამედ ესაა გაცემა, მხოლოდ მიღებისთვის, საკუთარი თავისთვის. მისი განზრახვაა: „მე შენს ზურგს მოვფხან, რომ შემდეგ მოფხანო ჩემი“. უკვე სახეზეა წინსვლის რაღაც შინაგანი მოწოდება. მაგრამ, ის გარემოცვაზე დამოკიდებული რჩება, რომელიც მას მიმართულებას უსაზღვრავს, მას დირექტივებს აძლევს. ის მათგან იკვებება და მათით ცხოვრობს.

ადამიანს ასეთი განვითარებით, ყველა შესაძლებელ კაბბალისტურ, ჯგუფებში, მათ კონგრესებზე და ა.შ. შეიძლება შევხვდეთ. და აი, მათი მეთაური, მაგალითად, დირექტივას იძლევა: „ყველა ქალი ადგილებზე დარჩეს!“ ან „მამაკაცები ერთ მხარეს, ქალები მეორეს!“ და ყველა ჯგუფურ, კოლექტიურ სულს უსიტყვოდ ემორჩილება. ეს არაა კრიტიკა - მე აქ მხოლოდ მსგავსი ჯგუფების წევრების განვითარების დონეზე ვსაუბრობ. დამოუკიდებლობის უფრო მეტ ხარისხზე მათ, უბრალოდ, პრეტენზია არ შეუძლიათ ჰქონდეთ.

**განვითარების III დონე:** ცხოველი ან ცხოველური ბუნება. ამ ჯგუფის ყველა წევრში დამოუკიდებლობის თვისება უკვე ჩადებულია. ყოველ ცხოველს თავისი განსაკუთრებული თვისებები და ხასიათის ნიშნებიც კი აქვს. ფაზაში "ცხოველი", მას უკვე ბუნების სურვილების საწინააღმდეგოდ შეუძლია იაროს, ამიტომაც გაცემაზეც იმუშაოს. ის უკვე გარემოცვას უსიტყვოდ არ ემორჩილება. მას სხვებისგან დამოუკიდებელი პირადი ცხოვრება აქვს. მაგრამ ის, მხოლოდ ამ მომენტს და თავის პიროვნებას შეიგრძნობს. შეუძლია მხოლოდ საკუთარ თავს დააკვირდეს და სხვებზე ზრუნვის უნარი არ აქვს. თავისი თავი სხვის მდგომარეობაში არ შეუძლია წარმოიდგინოს, მოყვასისადმი თანაგრძნობას არ გამოხატავს. მას უკვე გარეგანი ადამიანის შინაგანი შრეების, სიკეთისა და ბოროტის არის შეგრძნება აქვს. და აქ უკვე, უმეტესწილად, სიკეთეს ირჩევს. მისი არჩევანის თავისუფლება იზრდება, თუმცა, ის ჯერ კიდევ მისთვის გაუგებარი მიზეზებით 'ეცემა'. და მაშინ ბოროტების მხარეს იხრება.

**განვითარების IV დონე:** მოლაპარაკე ან ადამიანური ბუნება. მას ყველა უპირატესობა აქვს: 1) თავისი ბუნების სურვილის საწინააღმდეგოდ მოქმედებს; 2) თავის სახეობაზე და გარემოცვაზე არაა დამოკიდებული; 3) სხვებს აკვირდება, აღიქვამს და ამიტომ მათზე ზრუნვა შეუძლია გამოავლინოს, გაცემა გამოავლინოს. ის იტანჯება, როდესაც გარემოცვა იტანჯება და ხარობს, როცა ისინი ხარობენ. მაგრამ, ამასთანავე, შინაგანად სრულიად დამოუკიდებელი რჩება.

განვითარების ამ ფაზაში, „მოლაპარაკეს“ შეუძლია მიიღოს, როგორც წარსულიდან, ისე მომავლიდან, მაშინ როცა, მაგალითად, „ცხოველური" დონის ადამიანი მხოლოდ აწმყოს და მასში მხოლოდ საკუთარ თავს აღიქვამს. 'მოლაპარაკე' საკუთარ თავში, თავისი შინაგანი ადამიანის ყველა დონეს შეიგრძნობს. მაგრამ მას ჯერ კიდევ, საკუთარ თავში სიკეთისა და ბოროტის ზონიდან ყველა სიკეთე არ შეუთვისებია. ახლა ის მხოლოდ და მხოლოდ სიკეთეს ეძებს და მას თავის შინაგან ადამიანს უმატებს. მისი საკუთარი თავისუფალი არჩევანის ხარისხი მუდმივად იზრდება. თუმცა, დროდან-დრომდე ეცემა, მაგრამ მაშინათვე წამოდგება, ჩამოიბერტყავს „მტვერს“ და სიკეთის გზას აგრძელებს. „მოლაპარაკე“ თავის სრულ სისრულემდე, მიზანმიმართულად, ცოდნაზე **მაღლა** გზით მიდის. ყველა გამოსწორების დამთავრებისას, საკუთარი თავისგან ამოიღებს და შეაგროვებს რა ნათელის ყველა ნაპერწკალს, ის მისთვის განკუთვნილ ყველა გარემომცველ ნათელს მიიღებს. ამით ის ინდივიდუალურ გმარ ტიკუნს (საბოლოო გამოსწორებას) და თავის აბსოლუტურ სიდიადეს, მთელი თავისი პოტენციის ამოქმედებას მიაღწევს. და აი მაშინ, სამართლიანად იწოდება **ადამიანად.**

## 2.8. ფაზები ადამიანის განვითარებაში

**1$^{0}$ ფაზა:** „ახალშობილის" ფაზა. როცა ადამიანი იბადება, ის მთლიანად მხოლოდ გარეგანი ადამიანია 5 გრძნობათა ორგანოთი. ასევეა ადამიანი განვითარების ამ ფაზაში, რომელიც სხვათაშორის, შეიძლება მრავალი თაობა გრძელდებოდეს. ამ ფაზაში ადამიანს საკუთარ თავში ჭეშმარიტი „მე“-ს შეგრძნება არა აქვს. რაა 'ჭეშმარიტი მე'? - ესაა შენი შინაგანი ადამიანისგან მიღებული საკუთარი თავის შეგრძნება. ხოლო წარმოსახვითი, მოჩვენებითი, ცრუ „მე“ - ესაა შენი გარეგანი ადამიანისგან მიღებული საკუთრი თავის შეგრძნება.

**2$^{0}$ ფაზა**: უცებ, ადამიანი თავის თავში 'გულში წერტილის' შეგრძნებას იწყებს. რაა ეს 'წერტილი'? - ესაა სულის ყველა აღქმის ეპიცენტრი. ამ წერტილის შეგრძნების დაწყებით, ადამიანში ჭეშმარიტი არსი წარმოიქმნება. ამ მომენტიდან ის საკუთარი თავის ძიებას იწყებს. გარეგანი ადამიანი - ეს ცხოველური სულია, რომელიც მხოლოდ თავისი ბუნებრივი გრძნობათა ორგანოების შეგრძნებებით ცხოვრობს. მას თავისთვის მთელი 100%-ით სურს მიიღოს. სხვებში ნამდვილ ადამიანს ვერ ხედავს, რადგან მას საკუთარ თავში ვერ ხედავს.

ამ წიგნზე მუშაობა - ეს მგზავრობის საწყისი წერტილია. ჩვენ რეკლამას არ ვაკეთებთ, რადგანაც უცხოთათვის კაბბალის სწავლება არ არსებობს. რაც შეეხება ნათელს, მისთვის ყველა ადამიანი წესრიგშია. ნათელი ხედავს ა-დან ჰოე-მდე. ადამიანი მისთვის სრულყოფილია, მაგრამ ადამიანი საკუთარი თავისთვის - განუვითარებელია - საკუთარ თავში ნათელს ვერ ხედავს. მიწიერი კანონების თანახმად, ადამიანს შეუძლია დანაშაულის გრძნობა განიცადოს, მაგრამ შინაგანად ეს არ ნიშნავს, რომ ამისათვის წონადი მიზეზი არსებობს. როცა ნამდვილად გსურს წინ იარო, შენს **ერთ** პარტნიორთან დარჩი და შენი გამოსწორების პერიოდს ამაოდ ნუ გაწელავ: ერთი პარტნიორი სრულიად საკმარისია. რაც უფრო მეტ ადამიანთან გასინჯავ, მით მეტად აჩვენებ, რომ გარეგან ანუ ბავშვურ მიჯაჭვულობას ეძებ.

შენი გარეგანი ადამიანით **გაცემა** შეუძლებელია. მხოლოდ შინაგანით შეგიძლია გასცე. „გიყვარდეს მოყვასი შენი, ვითარცა თავი შენი“, სხვა **გარეგანი** ადამიანის სიყვარულს არ ნიშნავს, არამედ შენს შინაგან ადამიანს გულისხმობს. ჩვენ მზად ვართ სხვა გარეგანი ადამიანისთვის ყველაფერი გავცეთ, მაგრამ საკუთარი შინაგანი ადამიანის ჩართვის გარეშე, ეს სრულიად ვერ დაგვეხმარება. ამაში აბსოლუტურად არავითარი სასარგებლო არაა, არც სხვისთვის და არც შენთვის.

ისწავლე შენს **შინაგან** ადამიანს მისცე და მხოლოდ მაშინ შეძლებ, თანდათანობით, სხვასაც მისცე. იმისათვის, რომ ეს გავიგოთ, აუცილებელია ამ მცნებაში წმინდა ენის დახმარებით ღრმად ჩავიხედოთ. ამ მცნების უღრმესი განმარტება არსებობს, რომელიც ტრადიციული მკითხველისთვის სრულიად უცნობია. ისევ და ისევ, არ დავიღლები გავიმეორო, რომ სიცოცხლის წყაროს მხოლოდ წმინდა ენის მეშვეობით შეძლებ მიუახლოვდე! მაგრამ შენ ამბობ: "შეხედე, თვითონაც მიკვირს: ასეთი საგნები ივრითის ცოდნის გარეშეც მეხსნება! მე ხომ ებრაელი არა ვარ!" ებრაელი ხარ თუ არა, **არავითარი** მნიშვნელობა არ აქვს! წმინდა ენა მიცემულია აბსოლუტურად მთელი კაცობრიობისთვის და არა რომელიმე ხალხისთვის. ეს ნაციონალური ენა არაა. ასე რომ, როგორი შესანიშნავია, რომ წმინდა ენის ცოდნის გარეშეც სამყარო გეხსნება! მაგრამ, თუ ასეა, შეგიძლია წარმოიდგინო, შენი გააზრება რამდენი რიგით მაღალი და ღრმა შეიძლება გახდეს კაბბალის შესწავლისას, წმინდა ენიდან გამომდინარე და არა მხოლოდ თარგმანებიდან!

ასე რომ, წმინდა ენაზე ეს მცნება შემდეგნაირად ჟღერს: „და შეიყვარე მოყვასი შენი, როგორც საკუთარი თავი“ – „ვე აჰავთა ეტ რეეხა კა-მოხა“ თუ თარგმანის გარეგან მხარეს შევხედავთ, ის სწორია. მაგრამ თორაში შეცნობის დონეთა პლასტებია ჩადებული. თორაში შეცნობის 70 დონეა,

სულ უფრო ღრმად და ღრმად. სულ უფრო ახლოს და ახლოს სიცოცხლის წყაროსთან. ასე, რომ სიტყვა „რეეხა"-ს გარდა მნიშვნელობისა „შენი მოყვასი", ასევე ძალიან მნიშვნელოვანი, თვალისთვის დაფარული მნიშვნელობა აქვს. სიტყვის ძირი წარმოსდგება ასევე ასოების რეშ-აინ თანაწყობით, საერთო მნიშვნელობით „ბოროტი". ხოლო დაბოლოება (გრამ. სუფიქსი) - „ხა" -გამოხატავს მიცემით ასპექტს 'შენი'. რა გამოდის? თორა ფარულად ამ მცნების ღრმა ნამდვილ თარგმანზე მიგვითითებს: „და შეიყვარე შენი ბოროტი, როგორც თავი შენი", საქმე იმაშია, რომ თორა, როგორც ყველა წმინდა წიგნი, ყოველთვის შინაგან ადამიანს მიმართავს. რადგანაც ადექვატურად მისი აღქმა მხოლოდ მას შეუძლია.

ეჭვები სულიერებასთან მიმართებაში **მხოლოდ** იმის გამო წარმოიქმნებიან, რომ ცდილობენ საკუთარი **გარეგანი** ადამიანით სულიერი აღიქვან. ეს კი აბსოლუტურად შეუძლებელია, რადგანაც მაშინ თორა, თვით შემომქმედი მკითხველის ხედვის არიდან იხურება, რადგანაც სახეზეა თვისებებში სრული განსხვავება. ამიტომ, ყველა თავისი მცნებებით, თორა **მხოლოდ** შინაგან ადამიანს მიმართავს. თუ ასეა, მაშინ მცნება „და შეიყვარე შენი მოყვასი, ვითარცა თავი შენი", მითითებას შინაგან ადამიანს აძლევს, რომ 'შეიყვაროს' თავისი მოყვასი. ხოლო ვინაა ეს მოყვასი? შინაგან ადამიანთან უფრო ახლოს არავინაა, ვიდრე საკუთარი... **გარეგანი** ადამიანი. ხოლო გარეგანი ადამიანი - ესაა სურვილი მიიღოს მხოლოდ საკუთარი თავისთვის, ანუ მთელი „ბოროტება", რაც ადამიანშია. და აი, ამაზე ფარულად მიუთითებს პარალელური მნიშვნელობა „მოყვასი" და „ბოროტი" მცნების „და შეიყვარე შენი ბოროტი, როგორც საკუთარი თავი" სიღრმისეულ თარგმანში. თორას შესაბამისად, ადამიანი ვალდებულია ორი საწყისით იმუშაოს: თავისი კეთილი საწყისით - თავისი შინაგანი ადამიანით და თავისი ბოროტი საწყისით - თავისი გარეგანი ადამიანით. და ამიტომ, როცა გეუბნები: „ისწავლე მისცე შენს შინაგან ადამიანს" - ეს ნიშნავს: მუდმივად მიმართე ძალისხმევა, რომ ღრმად და ღრმად შენს შინაგან ადამიანთან შეაღწიო. მას სწორედ ამით ააქტიურებ და მას ნათებას „აძლევ". და მხოლოდ მაშინ, შენი შინაგანი შესძლებს თორას მცნების მოწოდებას გამოეხმაუროს: „და შეიყვარე შენი მოყვასი, ვითარცა თავი შენი". ის 'შეიყვარებს' თავის ბოროტს, თავის გარეგან ადამიანს. ანუ მას გაანათებს და სიკეთედ გადააქცევს.

როგორც თორას ბრძენები ამბობენ: „თუ გზაში ბოროტმომქმედი შეგხვდება, ის ცოდნის სახლში შეათრიე". მაგრამ, არავითარ შემთხვევაში არ ეცადო მის 'მოკვლას' შენში ან სადმე შორს შენ თვალთაგან გადამალო. ამიტომ, რაიმეს 'გაცემა' შენი გარეგანი ადამიანიდან, სხვა ადამიანისთვის შენს გარეთ - ეს ილუზიაა. რადგანაც შენი გარეგანი, ყოველთვის და ყველა გარემოებაში, მოისურვებს ამ თავისი 'გაცემით' მიიღოს თავისთვის. როგორც თორას ბრძენებმა თქვეს: "ხალხისთვის წყალობა (წაიკითხე მიღების გაუსწორებელი თასი - კელიმ) - ეს ცოდვაა. ყველაფერი, რასაც ისინი იძლევიან - **საკუთარი თავისთვის** იძლევიან!"

როცა გასცემ, ყოველთვის შეხედე **ვის** სურს გაცემა: შენს გარეგან ადამიანს თუ შინაგანს. თუ შენი გარეგანი ადამიანი 'გასცემს', მაშინ ის მოისყიდის, რყვნის, აფუჭებს გარემოცვას და სამყაროს, რადგანაც ადამიანმა საკუთარ თავზე დამოუკიდებლად უნდა იმუშაოს. **გაცემა** ნებადართულია მხოლოდ მაშინ, როცა ის შინაგანი ადამიანისგან მომდინარეობს. გარეგანი ადამიანის საჩუქრებს ნათელი ვერ ხედავს, რადგანაც 'ჩუქების' ამ აქტში არავითარი სულიერი მოქმედება არაა. ეს თამაშია. ეს გაუგებრობაა.

თუ ამ სამყაროში შენი სურვილები, როგორიცაა მაგალითად, ცხოველური სურვილები: საკვები, სასმელი და ოჯახი, ადამიანურ მატერიალურ სურვილებთან ერთად - პატივი, ძალაუფლება და მეცნიერება, რომელთაც შენი გარეგანი ადამიანიდან ელოლიავები, მაშინ საკუთარი თავისადმი

აბსოლუტურ სიყვარულში, 'მოთხრობაში', წარმოსახვაში ცხოვრობ. ეს შენი ჭეშმარიტი „მე“-ს პოზიციიდან შეცდომაა.

ეგოისტური სურვილებით ან საჩუქრებით გულში წერტილს ვერ მიაღწევ. ამისთვის საჭიროა მუშაობა. იწყებ ძიებას. და აი თავიდან იმედგაცრუებამდე მიდიხარ, ხოლო შემდეგ სასოწარკვეთამდეც კი. სასოწარკვეთის მდგომარეობა - კარგი ნიშანია, რადგანაც ის მოწმობს, რომ ნათელს უახლოვდები. აბსოლუტურ იმედგაცრუებამდე და სასოწარკვეთამდე უნდა მიხვიდე! რადგანაც შენში გამოსწორების ჭეშმარიტი **მოთხოვნილება** მხოლოდ მაშინ გაჩნდება. და ამიტომ, შეძლებ ნათელისკენ ისწრაფოდე. ამას ვერ გაექცევი.

როცა მე კაბბალის გაკვეთილების მიცემა დავიწყე, მაშინ სტუდენტების მიღებისას მხოლოდ ერთ კრიტერიუმს: სულიერების აშკარა მოთხოვნილებას ვიყენებდი (და დღემდე ვიყენებ). მე მას ვეკითხებოდი: „რისთვის შენ ეს?“ თუ ის რაღაცას მპასუხობდა, როგორიცაა „მე მინდა ცოდნა გავიღრმავო... მე მაინტერესებს..." და ა.შ., მაშინ მას ძალიან ფრთხილად ვიცილებდი. ერთხელ, მეორეჯერ. თუ სულ წავიდა, მხედველობიდან დაიკარგა - ნიშნავს, რომ ყველაფერი ეს მხოლოდ გატაცება იყო. ზარის ხმა გაიგონა, მაგრამ არ იცის ის სადაა. მას, ჯერ კიდევ, სულიერის ნამდვილი მოთხოვნილება არა აქვს. ის, ჯერ კიდევ, ცოდნას ეძებს და არა **ხსნას**. და აი, მაშინ მე ასეთ კანდიდატს სიმშვიდეში ვტოვებ (ზოგჯერ ჩემს წინწაწეულ სტუდენტსაც კი) და არ ვურჩევ ლურიანული კაბბალა ჩვენთან ისწავლოს. უფრო მეტიც, ზოგჯერ კიდეც ადამიანს ცნობილ კაბბალას აკადემიაში ისრაელში ვაგზავნი, რადგანაც ნათლად ვხედავ, რომ მისი ადგილი იქაა - რადგანაც ცოდნის შეძენა საშინლად უნდა!

გარეგანი ადამიანი თავისი სექსუალური აურის მდაბალი ძალებით ცხოვრობს, მაგრამ არცერთი გარეგანი ნათელამდე არ მიდის. ხოლო როცა ამბობენ, რომ ნათელს ხედავენ - ეს შეცდომაა. შემოქმედებითი სიცარიელე საკუთარ თავში უნდა შევქმნათ. და რა არის 'შემოქმედებითი სიცარიელე"? რაა ეს, ფეხმორთხმით ჯდომა ბუდდას პოზაში მდინარე განგთან, ღრმა 'მედიტაციაში'? და აი საკუთარი ძალით, საკუთარი უნარებით, იხსნება უკანა ტანი და ნაწლავები გარეთ გამოდიან. ის მათ 'წმინდა მდინარის' ნაკადებში განსაწმენდლად ჩაუშვებს. ხოლო შემდეგ, იგივე თავისი ძალით, თავისი უნარებით, ის თავის შიგნეულობას აიძულებს უკან დაბრუნდეს. მართლა ხომ გრანდიოზულია? ან კიდევ მრავალი დღეები და ღამეები გამჭვირვალე მინის ცისტერნაში ათასობით მორიელთან ერთად იყო ჩაკეტილი. და აი, ურიცხვი მომაკვდინებელი ნაკბენების შემდეგ, მაინც ცოცხალი რჩება. ხოლო ისინი, ვინც 40 დღით მიწაში იმარხებიან და მაინც რჩებიან ცოცხლები, როგორც ქვები, მიწა. როგორი გამოჩენილი მიღწევებია! მაგრამ, შემოქმედებით სიცარიელეს, რომელსაც მოაქვს ხსნის ნათელი, არცერთი მათგანი, არავითარი მსგავსი მედიტაციური ტექნიკით ვერ შეძლებს მიიღოს. სულიერი რომ მივიღოთ მოითხოვება საკუთარი თავის ნათელთან შესაბამისობაში მიყვანა და არა ქვასთან და ბუნების სხვა ფორმებთან. ეს გასაგებია?

დასაწყისში უნდა ისწავლო იმის გარეშე გაცემა, რომ რაიმეს უკან მიღება ისურვო. შენი შინაგანისთვის შენი გარეგანი ადამიანის უმნიშვნელო სურვილები გაწირე. ყველაფერი, რასაც შენი გარეგანი ადამიანიდან გამომდინარე აკეთებ, შენი ჭეშმარიტი, შენში მუდმივად დარჩენილი დამსახურების ანგარიშში შენ არ მოგეწერება.

აქ დედამიწაზე, სიკვდილის შემდეგ, ადამიანის სული საიქიო სამყაროში მიდის. ერთადერთი კითხვა, რომელსაც იქ ადამიანს უსვამენ ესაა: "შენ იქ, დედამიწაზე შენი შინაგანი ადამიანისთვის რას აკეთებდი? შენ 'მოთხრობის' მიხედვით, თუ შენი ჭეშმარიტი 'მე'-ს პერსპექტივით ცხოვრობდი?".

ახალი დაბადება, შენში გულში წერტილის შეგრძნებით იწყება. შემოქმედებითი საქმიანობით დაიწყე: 'არაფერია ჩემში კეთილი'. ამით შენს თავს ნათელის მიმართ მგრძნობიარედ აქცევ. ნათელი - ეს ყველაფერია, რასაც ჩვენ ყველა შესაძლებელი გამოვლინებით ვღებულობთ. ყველაფერი ორი

ძალისაგან არსებობს: გაცემა და ეგოისტური მიღება. ადამიანი იბადება სურვილით, მხოლოდ საკუთარი თავისთვის მიიღოს. თუ ეგოისტური მიღება ჩემი ბუნებაა, მაშინ რაა ამაში ცუდი? და რა შემიძლია ამას მოვუხერხო? - საკუთარ ბუნებაზე გავიმარჯვოთ! როგორც ნათელმა თქვა: "ჩემმა შვილებმა ჩემზე გაიმარჯვეს!". ანუ, მან ისინი მიმღებებად შექმნა, ხოლო მათ მოუნდათ ისეთები გამხდარიყვნენ, როგორიც ისაა - გამცემები. მაგრამ როგორ გავიმარჯვოთ? - შინაგანი ადამიანისკენ მისწრაფებით. თვით ნათელს იდეები და ძალები მოაქვს, რომ ჩვენს ბუნებაზე გავიმარჯვოთ - გაცემით. ამგვარად, გაცემით საკუთარ ეგოისტურ ბუნებას ამარცხებ და შენთვის სისრულისკენ გზას ხსნი. ასე, თანდათანობით, სრულყოფილებამდე მიდიხარ, როცა საკუთარ ბუნებაზე ყოველი მცირე გამარჯვებით, შენში, შენივე აურის აქამდე შეუგრძნობელი ნაწილი - შენთვის განკუთვნილი ნათელი შემოდის.

კაბბალის შესწავლით ადამიანი ისეთ საშინელ დაავადებას არ მიიღებს, რასაც კიბოს ეძახიან. კიბოს სიმსივნეები მხოლოდ იმ უჯრედებს ემართებათ, რომლებიც თავის შინაგან ადამიანთან შესაბამისობაში არ იმყოფებიან: როდესაც არ სწავლობ შენი შინაგანი ადამიანი შეიგრძნო. ნათელი უწყვეტად ანათებს, მაგრამ მას არ შეიგრძნობ. მთელი მკურნალობა ადამიანის შიგნით ნათელისგან მოდის. ხოლო კაცობრიობა გულუბრყვილოდ თვლის, რომ სხეული მიწიერი აბებით განიკურნება. როგორც კი სამყაროს კანონებს შეისწავლი, რწმენით ცოდნაზე მაღლა და მას ყოველდღიურ ცხოვრებაში გამოიყენებ, ნათელი მაშინათვე გაგბურღავს და შენს შინაგან ადამიანში ჩაღრმავდება. კიბო ნიშნავს, რომ ნათელს საშუალებას არ აძლევ შენი შინაგანი ადამიანი გაანათოს. მაშინ გარეგანი ხორცი, მოკლებულია რა სიცოცხლის წყაროდან ნათელის მხარდაჭერას, საკუთარი თავისთვის დამოუკიდებელ ცხოვრებას იწყებს. რაც უფრო მეტად ისწავლი გაცემას, შენთან მით მეტი ნათელი მოდის. და ეს ლურიანული კაბბალის ჭეშმარტი მოძღვრების შესწავლისა და გამოყენების შედეგია.

ჩვენს დროში, მოხერხებული 'კაბბალისტ' ბიზნესმენების მიერ მოფიქრებული, კაბბალის შესწავლის მასობრივ-ჯგუფური მეთოდით, შეუძლებელია რამენაირი მკურნალობა მიიღო. რადგანაც ნათელი მხოლოდ ინდივიდუალურ კელიმში (სურვილების თასი) მოდის და არა ჯგუფურში. სინამდვილეში არავითარი 'ჯგუფური კელიმი' არაა. და მხოლოდ ადამიანის საკუთარი ინდივიდუალური კელიმის განუვითარებელი გრძნობით გამოწვეულ უცოდინარობას, ის ჯგუფის ძიებასთან მიყავს. ის თავის თავს ჯგუფთან აიგივებს, რადგანაც მისი მსოფლშეგრძნებაა - 'ჩვენ".

**3[0] ფაზა.** წერტილი გულში ღვივდება. შინაგანი ადამიანი უფრო ხშირად გამოხატავს მადლიერებას ყველაფრისთვის, რასაც თვალწინ ხედავს და ჭამას მხოლოდ შემდეგ იწყებს. ის ასე, თავის შიგნით სამსჯავროს გაურბის. შინაგანი ადამიანის აშენებით გარეგანს ამარცხებ. შენი ბედის ბატონი ხდები. ასტროლოგების წინასწარმეტყველება მხოლოდ და მხოლოდ გარეგანი ადამიანისთვისაა მიმართული. წერტილი გულში შინაგანი ადამიანისგან მოდის და ის სამყაროს კანონებს შეესაბამება. მხოლოდ აქედან შეიძლება რეალობის მთელი სურათი დაინახო. ეს შინაგანი ძალით მიიღწევა. და აი, მაშინ ვერავითარი გარეგანი მიზანი ვერ შეძლებს დაგამარცხოს. და არაფერი იქნება სრულიად არასწორი, უაზრო. როგორც თორას ბრძენები ამბობდნენ: "ყოველ საგანს თავისი ადგილი და დრო აქვს". ყოველ ქმედებას თავისი მიზანი აქვს. გარეგანი ადამიანი ყოველ ქმედებაში რაღაც ცუდს ნახულობს. მხოლოდ გარეგან ადამიანს შეუძლია შეწუხებული, ნაღვლიანი იყოს. შინაგანი ადამიანი აბსოლუტურ სიხარულში ცხოვრობს. ამით გეცოდინება, ცხოვრების ყოველ მომენტში სად იმყოფები. თუ ხარ ნაღვლიანი ეს ზუსტად ნიშნავს, რომ რეალობას საკუთარი გარეგანი ადამიანის პოზიციიდან გრძნობ. ყოველ ჩვენგანს შიგნიდან სურვილების კრებული აქვს მოცემული. 23,5 საათი დღეში საკუთარ შინაგან ადამიანთან უნდა იმუშაო და მხოლოდ ნახევარი საათი ცოლთან საუბარს დაუთმო. 'ცოლი" - ეს შენი მარცხენა მხარეა. ყველაფერი ერთ ადამიანშია.

მარჯვენა მხარე - შენი მამაკაცური მხარეა, როგორც '+' და '-', დამოუკიდებლად სქესისა, კაცი ხარ თუ ქალი. ყველაფერი, რაც შენს გარეთაა - ეს ნათელია, რომელსაც სურს ყველაფერი საუკეთესო შენ მოგცეს. შეიძლება კი მაშინ ვინმე გძულდეს? შინაგან ადამიანს შეძულება არ შეუძლია, რადგანაც მაშინ ეს სიძულვილი ნათელის საწინააღმდეგო იქნებოდა. ამიტომ, მიუხედავად ყველაფრისა, მოითხოვება, რომ ყოველთვის გვიხაროდეს,

სინამდვილეში, ადამიანის გარეთ არაფერი იცვლება. ცვლილებას მხოლოდ განვითარებადი ადამიანის აღქმა ექვემდებარება. სამყაროს ყველა კანონი, რომლის გამოყენებაც იმ მდგომარეობაში მოგინდება, როცა ჯერ კიდევ გარეგანი ადამიანით ხარ დაკავებული, მაგრამ უკვე გსურს მიხვიდე შინაგანთან - ეს რაღაცა დიდისთვის მომზადებაა, რაც შენ გადაგხდება, როგორც კი საკუთარ თავს ნათელთან შესაბამისობაში მოიყვან. ამის გემო საკუთარ თავზე მუშაობის დაწყებისთანავე შეგიძლია შეიგრძნო: ეს ძალაა შენში, შენს შიგნით მთელი სამყაროს ასაშენებლად მინიატურაში, რადგანაც ადამიანი - ეს პატარა სამყაროა თავისთავად და საკუთარ თავში.

**4⁰ ფაზა.** შინაგანი ადამიანის გაზრდა 10 ძალოვან ველამდე. არავის შეუძლია სრულყოფილებამდე მივიდეს, თუ საკუთარ თავში მარცხენა და მარჯვენა მხარეებს არასაკმარისად განავითარებს. საკუთარ თავში როგორც მამაკაცური ისე ქალური მხარეები უნდა განავითარო. ადამიანში **მხოლოდ** მამაკაცური მხარის განვითარებით, გარეთ მხოლოდ დანაშაულებრივი ასპექტები გამოდიან. ისევეა, როცა პიროვნების **მხოლოდ** ქალურ მხარეს ანვითარებენ.

როცა ორივე მხარეს ანვითარებ და სრულყოფილებაში მოგყავს, მაშინ შენს თავს ცხოველური ვნებებისგან ანთავისუფლებ. შენს ცოლს უყურებ, თვისებების თანხვედრით შენს ქალურ მხარეს ხედავ და გრძნობ. სრულიად პირიქითაა, ვიდრე უცოდინარ მასას, განვითარების ჯგუფური დონით მიაჩნია. ყოველმა ადამიანმა თავისი ფიზიკური ნაწილი და ემოციები თავისუფლად უნდა განავითაროს. ყველაფერი ეს გარეგანი ადამიანია, რომელიც ჩვენი განხილვისა და შესწავლის სფეროში არ ხვდება. ის ჩვენ არ გვაინტერესებს. ორგანოები შეიძლება შეიცვალოს, სულს ვერ შეცვლი. ჩვენი შეხედულებით შინაგანად შევცვალოთ სქესი სრულიად შეუძლებელია. თუ შინაგანი ადამიანი არ ვითარდება, მაშინ რჩება მხოლოდ პროექცია გარეგან ადამიანზე. სექსუალობა გარეგან ადამიანს მიეკუთვნება. მიმზიდველობის ყველა ძალა გარეგანი ადამიანიდან გამოდის. ხოლო ის ჩვენ არ გვაინტერესებს, რადგანაც საბოლოო სისრულემდე არ მიგვიყვანს.

ერთი კითხვა ძალაში რჩება: "რატომ, რისი გულისთვის ვიმუშაოთ ამ წიგნზე?". რა თქმა უნდა, არა ცოდნის შესაძენად, არამედ ვისწავლოთ საკუთარ შინაგან ადამიანთან, ხოლო მისი მეშვეობით ნათელთან მოვიდეთ კონტაქტში. ბევრ ადამიანურ ტრადიციებში შეიძლება სამყაროს უზენაესი კანონების კვალი ვიპოვოთ, მაგრამ მათი ჭეშმარიტი მნიშვნელობა დიდი ხანია დავიწყებულია. ისინი კულტურის ნაწილი გახდნენ. სიყალბისგან, მხოლოდ და მხოლოდ, შენი შინაგანი ადამიანისკენ მოგზაურობა გაგანთავისუფლებს.

გარეგან ადამიანს შეუძლია ყველაფერი გააკეთოს, რასაც ის მოიფიქრებს. შინაგანი ადამიანი ადამიანში - ეს მამაკაცური, გამცემი საწყისია, მიუხედავად ადამიანის ფიზიკური სქესისა, კაცი იქნება ის თუ ქალი. გარეგანი ადამიანი - ქალური, მიმღები საწყისია ადამიანში. შენს შინაგან მოწოდებას ნებას ნუ მისცემ გარეგანი ვნებების მსხვერპლი გახდეს. არიან ისეთებიც, ვისაც ძალაუფლება სურთ და ყველაფერზე მზად არიან წავიდნენ, ოღონდაც სხვებზე იბატონონ. და აქ გამოსწორება შინაგანი ადამიანის გაძლიერებაში მდგომარეობს, რომ გარეგანი ადამიანის დაუოკებელ მისწრაფებებს შეეწინააღმდეგოს. შინაგან ადამიანში წონასწორობას და სიმშვიდეს ანვითარებ. ეს შენი სიწმინდეა. ესაა ბალანსი კაცსა და ქალს შორის, რადგანაც კაცი და ქალი **ერთ** ადამიანშია შექმნილი. მხოლოდ

მას შემდეგ, როცა ამ წონასწორობას საკუთარ თავში განავითარებ, შეძლებ ძვირფასი, ზრდასრული ურთიერთობები სხვა ადამიანთანაც იქონიო.

### 2.9. კომუნიკაციის ოთხი ფორმა

ყველა შესაძლებელი სურვილები, რომლებიც სამყაროში ოდესმე არსებობდნენ და იარსებებენ, ოთხი თანმიმდევრული ტიპის სურვილებით შეიძლება გამოიხატოს. სურვილების ყველა ეს ტიპები ხარისხობრივად 'ქვემოდან ზემოთ' - ნაკლებად განვითარებულიდან უფრო განვითარებულამდე ასე განლაგდებიან:

$1^0$ **მიღება მიღებისთვის.** ყველაფერი, რასაც ადამიანი აკეთებს - ეს მხოლოდ და მხოლოდ ეგოისტური მიღებისათვისაა. ძალადობა, ქურდობა, ძარცვა, მკვლელობა - ეს, შელამაზების გარეშე, პირდაპირი, აგრესიული მიღებაა - კულტურის, გარედან დაფარული, ჭეშმარიტი განზრახვის შელამაზების გარეშე. ეს გარეგანი ადამიანია. ეს ცხოველური ეგოიზმია, ადამიანის პირველადი მასალაა.

$2^0$ **გაცემა მიღებისთვის.** ეს ასევე გარეგანი ადამიანია, მაგრამ ახლა ის გარიგებას ასრულებს. ეს კულტურული ეგოიზმია. მე შენ გიტან, ხოლო შენ ამიტანე მე. მე შენს ზურგს მოვფხან, რომ შენ მოფხანო ჩემი. წილი წილის წინ. ეს ჯერ კიდევ გაცემაზე ბავშვური დამოკიდებულებაა, სადაც ჯერ კიდევ სხვისადმი გახსნილი სრულიად არ ხარ. ეს პრინციპი ზოგიერთ 'კაბბალისტურ' ჯგუფებში და მოძრაობებში დამკვიდრდა. იქ ერთმანეთი ცამდე აყავთ, ერთმანეთს სიტყვა სიტყვით დიფირამბებს უმღერიან, მაგალითად, კაბბალისტური იდეების გავრცელებაში დამსახურებისათვის.

$3^0$ **გაცემა გაცემისათვის.** აქ ადამიანის გამოსწორებაა. თავდაპირველად ყველა საკუთარი სურვილი ამ ტიპის გაცემამდე უნდა მოიყვანო.

$4^0$ **მიღება გაცემისთვის.** ეს ქმნილების 6000 წლიან პერიოდში ადამიანის მიზანია. ესაა სრულყოფილება, ნათელთან თვისებებით თანხვედრა. როგორია ნათელი თავისთავად, თვით 'თავისთავში' - ეს ჩვენ არ ვიცით და არც შეგვიძლია ვიცოდეთ. ჩვენ მხოლოდ მისი თვისებების გამოვლინებაზე ვსაუბრობთ, რომლითაც მთელი სამყარო გავსებულია. და მისი უმაღლესი თვისება - აბსოლუტური უანგარობაა.

ეს არ ნიშნავს, რომ არ შეიძლება საკუთარ სარგებელს მივსდიოთ. პირიქით, ძალიან კარგია, საკუთარი ეგო უკიდურესად განვავითაროთ: მისწრაფება ფულისადმი, პატივისადმი, მეცნიერებისადმი - ყველაფერი ეს ადამიანის განვითარების მნიშვნელოვანი მომენტებია, რადგანაც ყველა ეს თვისება შეიძლება თვით ნათელშიც იპოვო. ნათელი ყოვლის შემძლეა, ანათებს სიმდიდრით, წარმატებით, დიდებით, გამარჯვებით და ცოდნით.

რა არის მიღება გაცემისთვის? საუბარია ნატიფ, შინაგან დამოკიდებულებაზე შენს მისწრაფებაში, ნებისმიერი მიზნისკენ ცხოვრებაში. შენი პირადი ინტერესების სფეროში გაცემის განზრახვა უნდა ჩავაშენოთ. როგორ? მაგალითად, პოზიციიდან 'მე ვმდიდრდები', შენს შინაგან ამოცანად დაისახო, შენი მზარდი სახსრები საფუძვლიანად, აკურატულად მართო. კარიერაში შენი მზარდი წარმატებები საკუთარ ნიჭიერებას, პირად მიღწევებს და ძალისხმევებს არ მიაწერო. შინაგანი დამოკიდებულება უნდა იყოს: "რამდენად მეტი უნდა გავცე ჩემს ახალ მდგომარეობაში?!". გაცემა - ნიშნავს **გასცე შენგან,** მიუხედავად იმისა, ვის და რას აძლევ, სიყვარულით გაეცი. თანდათან საკუთარი თავის სიყვარულს გადაიყვან, მხოლოდ საკუთარი თავის სიყვარულიდან (შენი ოჯახის,

შენი წარმოების და ა.შ. სიყვარულის ჩართვით) სრულიად უცნობი ადამიანების სიყვარულამდე. რადგანაც ნათელის თვისება ასეთია, რომლითაც სამყარო გავსებულია. როცა ამ თვისებას შენად გახდი, აბსოლუტური თვითსიყვარულისგან განთავისუფლდები. ადამიანი მიღებისთვისაა შექმნილი. ნათელს არ აინტერესებს, **როგორ** ვღებულობთ. მას სურს **მხოლოდ** გასცეს. როგორ ვღებულობთ ჩვენ - აი ეს კი, ჩვენ მოგვეცა.

ნათელთან ჩვენი კომუნიკაციის პირველი ტიპი - ეს ცხოვრება სრულიად არაა - მასში არავითარი გაცემა არაა. მეორე ტიპი - ეს სიცრუეა, კომედიაა და არა გაცემა. ასე გასცემ, მაგალითად, 'გულის ფონდში' - გულ-სისხლძარღვთა დაავადებების წინააღმდეგ მებრძოლ საზოგადოებას - მხოლოდ იმის სანაცვლოდ, რომ თვლი, მსგავსი შეიძლება შენც მოგივიდეს. თუნდაც არა უახლოეს დროში, არამედ ალბათ, მომავალში. ზოგჯერ გარეგანი ადამიანი იმიტომ გასცემს, რომ 'მოთხრობაში' რომელზედაც ის გაიზარდა, ეს მცნებად ითვლება. ნათელთან კომუნიკაციის მესამე ფორმა - ესაა გაცემა გაცემისათვის - როცა შენი გაცემის სანაცვლოდ არ გსურს რაიმე მიიღო. რომ შენმა მარცხენა ჯიბემ არ იცოდეს, რას გასცემს მარჯვენა. ანუ მიმღებს შესაძლებლობა არ ჰქონდეს უკან დაუბრუნოს. ეს ნამდვილი გაცემაა, თუმცა მხოლოდ. ესაა გაცემა გამოსწორებისთვის. კომუნიკაციის მეოთხე ტიპი - მიღება გაცემისთვის - ეს ნათელთან სრულყოფილი კომუნიკაციაა. რადგანაც ნათელის თვისება - გაცემაა. მაგრამ ნათელმა რომ გასცეს, ვინმე მიმღები უნდა იყოს. და აი, ნათელს იღებ, მაგრამ მხოლოდ იმ განზრახვით, რომ მას მისცე. ამაშია მთელი შენი შინაგანი მუშაობა.

## 2.10. ადამიანის აგებულება

ადამიანის შიგნით ნათელის ნათება იმყოფება, როგორც ეს შეიძლება ყველა ცხოვრებისეულ ობიექტებში ვიპოვოთ. ეს ჩვენ არ გვეკუთვნის. ეს ჩვენში ხვრელია, რომლის მეშვეობითაც ნათელი ანათებს. მისი შეგრძნება უნდა ისწავლო, მაგრამ არა თავით. სულიერის შესაგრძნებად მოითხოვება ცოდნაზე მაღლა წასვლა და შეწინააღმდეგებაზე უარი თქვა. არ მოისურვო შენი გონება უმაღლესი გონებისთვის უარყო - ეს დაბრკოლების ლოდია. ყველაფერი შენშია. ეგო საკმაოდ განვითარებული უნდა იყოს. როცა მე წყალი მჭირდება, მაგრამ ვედრო არა მაქვს, მაშინ წყლის მთელი ჭავლის ჩემსკენ მომართვას აზრი არა აქვს. როცა მე ჭურჭლებს შევიძენ, მაშინ შემეძლება მივიღო. ჭურჭელი - ეს ჩემში სიცარიელეა, უკმარობაა, რომ მასში შინაგანი მივიღო. როგორ განვავითაროთ ჩვენში ეს ჭურჭელი? მას ანვითარებ, როდესაც შენს შინაგან ადამიანს სწავლობ. მაშინ დაინახავ, რომ არავითარი შანსი არა გაქვს საკუთარი თავის სიყვარულიდან გამოხვიდე. ეს აბსოლუტური სასოწარკვეთის მდგომარეობაა, მაგრამ ეს შენთვისკარგია, რადგანაც საკუთარი ბოროტის გაცნობიერებამდე მხოლოდ მაშინ მიდიხარ. მაშინ შეძლებ საკუთარი თავი შემოქმედებითად დაცარიელებულად აქციო, რომ მნიშვნელოვანი, არსებითი რამ მიიღო. მანამდე კი, მხოლოდ საკუთარი თავით ხარ შევსებული.

ადამიანის სტრუქტურა შიგნიდან გარეთ ასე გამოიყურება:

$1^0$. ნათელი

$2^0$. შინაგანი ადამიანი. ეს ჭეშმარიტი ადამიანია, სამყაროს კანონებით მცხოვრები.

$3^0$. ნეიტრალური ზონა. ეს გაცემისა და ეგოისტური მიღების არეალია. ესაა გამოსწორების გზაზე მყოფი ადამიანი. საკუთარ თავზე მუშაობის საგანს სრულყოფილების გზაზე **მხოლოდ** ეს არე ემსახურება.

$4^0$. გარეგანი ადამიანი. ეს ფიზიკური ადამიანი არაა, არამედ, მხოლოდ საკუთარი თავისთვის მიღების ეგოისტური სურვილია. ეს სურვილი მოიცავს სურვილს ამ სამყაროს ყველა ობიექტის მიმართ: ჭამა, სმა, სექსი (= ოჯახი), სიმდიდრე, პატივი, ძალაუფლება და მეცნიერება. ამიტომ, მეცადინეობა კაბბალაში მეცნიერებისთვის, მეცნიერული თვალთახედვიდან - ესეც იგივე საკუთარი თავისთვის მიღების სურვილის პროდუქტია.

გარეგანი ადამიანის შიდა მხრიდან მისი აღზრდის, ტრადიციების, თანაცხოვრების ნორმების და მოთხრობის (= რელიგია) პროდუქტი იმყოფება. მოთხრობა ვერ გვიშველის, რადგანაც მაშინ ისე მოქმედებ, როგორც ისწავლე, მხოლოდ ფეხებით და ხელებით. მოთხრობის რწმენა, აგებული ხალხურ ადათ-წესებზე, კულტურულ მემკვიდრეობაზე და ა.შ. **შენამდე** არ მიგიყვანს**.** საკუთარ თავზე მომუშავე ადამიანი მესამე ზონაში მიდის, სადაც ის, როგორც გაცემას, ისე ეგოისტურ მიღებას განიცდის.

რატომ ვართ ჩვენ გარეგან ადამიანზე ამდენად ჩაციკლული? ადამიანი თავს წირავს, მაგალითად, სამშობლოს, საზოგადოებას გაცილებით უფრო ადვილად და მზაობით, ვიდრე საკუთარი შინაგანი ადამიანისთვის. ყველაფრისთვის მზადაა, ოღონდ საკუთარ თავზე არ იმუშაოს. საკუთარი თავის პოვნა შესაძლებელია მხოლოდ ცოდნაზე მაღლა მუშაობით. ისწავლე შენს შინაგან ადამიანს მისცე. დათანხმდი, რომ არ შეგიძლია ვინმე სხვას მისცე. დანარჩენი - ყველაფერი ისაა, რასაც მხოლოდ გარეგან ადამიანს აძლევ. იმ ფაქტის გაცნობიერება დიდი გამარჯვებაა, რომ აბსოლუტურად არაფრის გაცემა არ შეგიძლია. თუ მაინც ჯერ კიდევ თვლი, რომ რაიმეს გაცემა შეგიძლია, ნიშნავს, რომ ფიქრობ შენში რაღაც კეთილია. ეს დიდი პრობლემაა. ამიტომ, ნუ წარმოიდგენ, რომ გაცემა შეგიძლია. დასაწყისისთვის ისწავლე შენს შინაგან ადამიანს მისცე და შემდეგ, თანდათანობით, შეძლებ შენს გარემოცვასაც მისცე. საკუთარ შინაგან ადამიანთან შეერთების გარეშე, გარემოცვასთან ურთიერთდამოკიდებულების ყველა ფორმა არაკონსტრუქციულია. საწყენია, გაწეულ ძალისხმევაში ტყუილუბრალოდ დაკარგული დრო.

შინაგანი კავშირი ეძებე. შინაგანად შეგიძლია და მხარი უნდა დაუჭირო 'ამხანაგს'' - ერთმანეთს თავდებად დაუდგეთ. ეს ნიშნავს, რომ დაე ყველა შენი სურვილები ერთმანეთს მხარს უჭერდნენ! თუ რომელიმე შენი სურვილებიდან გამოსწორებული არაა, მაშინ დანარჩენები, მასთან სტრუქტურულად ახლოს მდგომები, ვალდებულნი არიან მას დაეხმარონ. სწორედ ამას ნიშნავს 'არავუტ' - ერთმანეთის თავდებად დადგნენ! მხოლოდ მაშინ, როცა შინაგანად ასეთი დამოკიდებულება ისწავლე, შენს გარეთაც მის გამოყენებას მაშინ შეძლებ. სხვამხრივ,შენი სენტიმენტები ამხანაგებთან დამოკიდებულებაში - ეს უბრალოდ კორუფციაა - მოსყიდვაა, სიცრუეა და ვერ დაგეხმარება ვერც შენ, ვერც მას, მიუხედავად, თითქოსდა, სხვებისადმი კეთილი დამოკიდებულებისა.

ყველაფერი მხოლოდ საკუთრივ შენშია ჩადებული. დასაწყისში შენი შინაგანი ადამიანის პრეზიდენტი გახდი. ცხოვრებისეული ამოცანა იმაში მდგომარეობს, რომ შინაგანი ადამიანი ყველა თავის გამოვლინებაში გარეგანს მართავდეს. ორგანიზაციების, მოძრაობების, ჯგუფების და ა.შ. მეშვეობით განვითარება, მხოლოდ შენს გარეგან ადამიანს შეეხება. ლურიანული კაბბალის ჭეშმარიტ სწავლებას ინდივიდუალურ განვითარებამდე და სრულყოფამდე მივყავართ. ის ღრმა იმედგაცრუებით, მოყვასის სიყვარულის შეუძლებლობის გაცნობიერებით იწყება. ან, რაც იგივეა, გაცემის შეუძლებლობა. ეს სწორი საწყისი წერტილია, რომლიდანაც სრულყოფის გზაზე მიემგზავრებიან. ამ ფაქტის გაცნობიერება - შენი წარმატების დასაწყისია! მაგრამ, ყურადღებით იყავი, რომ აპათიური არ გახდე, რომ ამ მდგომარეობამ (= 'არ შემიძლიას' გაცნობიერება) უმოქმედობამდე, ''შავ' დამანგრეველ სასოწარკვეთამდე არ მიგიყვანოს. 'არ შემიძლიას' შემოქმედებითი გაცნობიერების მიზეზი - ეს ჩემი თვისებების სამყაროს კანონებისგან განსხვავებაა.

ამხანაგის სიყვარულის სურვილი, მაგრამ არა საკუთარი შინაგანი ადამიანის - ეს თოჯინებთან თამაშია. როგორ შეგიძლია 'გიყვარდეს ამხანაგი', როდესაც შენს შინაგან ადამიანს უპატრონოდ ტოვებ, მას არავითარ ყურადღებას არ აქცევ? 'ამხანაგის სიყვარული' - ეს საკუთარი ცოლის, ბავშვების, მეზობლების და საკუთარი ხალხის სიყვარული არაა, რადგანაც ყველაფერ ამას მხოლოდ შენთვის აკეთებ. ყველაფერი ეს, მხოლოდ საკუთარი თავისადმი სიყვარულის ვარიანტებია.

ცხოველიც იგივეს აკეთებს. ის ბუდეზე, ბუნაგზე და ა.შ. ზრუნავს, სადაც თავის მდედრს და შვილებს ათავსებს. და აი, მას ისინი 'უყვარს'. ჭეშმარიტი გაცემა, ჭეშმარიტი სიყვარული - ესაა, როდესაც გაცემის ჭეშმარიტ განზრახვას აშენებ. ის კი შენი საკუთარი შინაგანი ადამიანისგან იწყება. და მხოლოდ მაშინ შეძლებ მის გამოხატვას გარეთ. გაცემის ყველა სხვა ფორმა - ბავშვური თამაშია. და ამიტომ, თვით ჯგუფური (= ჯგუფისმაგვარი) კაბბალისტები მას თამაშს უწოდებენ. ისინი ამბობენ, თავიანთ კონგრესებს ასეთი ლოზუნგებით ატარებენ: მოდი ამხანაგი შევიყვაროთ. ხოლო კითხვაზე: როგორ? მათი მეთაური პასუხობს: ვითამაშებთ, თითქოსდა უკვე გვიყვარს. ეს არა მარტო გაცემის ბავშვური, არამედ გარყვნილი, გაფუჭებული ფორმაა, რომელიც ცხოველს **ადამიანად** ვერ გადააკეთებს. და ამიტომ: თავიდანვე გაცემისადმი ზრდასრული, სამფაზიანი დამოკიდებულება ისწავლე: 1) ისწავლე გიყვარდეს შენი შინაგანი ადამიანი; 2) შემდეგ ჭეშმარიტი სიყვარულით შეძლებ შენი გარეგანი ადამიანი შენში შეიყვარო. 3) ხოლო შემდეგ, როდესაც გაცემით, სიყვარულით ორივე შენს ადამიანს, შინაგანს და გარეგანს, შენს კეთილ და ბოროტ საწყისებს შეაერთებ და ორივე შეძლებენ იმუშაონ გაცემაზე, აი მაშინ შეძლებ სხვას შენს გარეთ მისცე.

### 2.11. რას ნიშნავს 'განვიწმინდო' ?

რა მოგვეთხოვება რომ განვიწმინდოთ და შინაგანი განწმენდა როგორ ხდება? რით უნდა აღიქვა, შეხედო, უსმინო და რეაგირება მოახდინო, თუ გსურს ამ წიგნის შინაარსი შეითვისო? სად უნდა იყოს შენი აღქმა, თუ გსურს შენი შინაგანი ადამიანიდან ილაპარაკო? როგორი უნდა იყოს შინაგანი დამოკიდებულება? შენს შინაგან ადამიანს წიგნზე მუშაობის დროს სწორი დამოკიდებულება უნდა ჰქონდეს, რომ ნათელთან თვისებების თანხვედრა შეიძინო. აქ ამ სამყაროზე საუბარი არაა. როცა მხოლოდ შენი გონებით მეცადინეობ, მაშინ ყველაზე მეტი, იმის 2%-ს, მიიღებ, რისი მიცემაც ზემოდან სურთ. ამისგან დახმარება უმნიშვნელოა. აღქმა იმ ადგილიდან უნდა იყოს, სადაც შინაგანი ტკივილის უდიდეს კონცენტრაციას განიცდი. თუ შენ სწორი განზრახვა გაქვს და მაქსიმალურის მიღება გსურს, მაშინ მთების გადადგმას შეძლებ. ყველა შენი პრობლემა მიატოვე და ნუ ისურვებ გონიერი იყო. ნუ იქნები და არ ისურვო ყოვლისმცოდნე იყო, არამედ პირიქით, მგრძნობიარე იყავი და ცნობისმოყვარეობა გამოავლინე. შენ ეცნობი ქვეყანას, რომელსაც სრულიად არ იცნობ. და მისკენ ისწრაფე! ეს შემოქმედებითი დამოკიდებულებაა. ეს შენ დაგეხმარება. არის უღრმესი საიდუმლო: ჭეშმარიტი, უმაღლესი სულიერი სიბრძნის სწავლება საკუთარ თავში აუცილებლად მოიცავს , სწავლებას სისულელეზე. მხოლოდ 'სისულელით' უკანა პლანზე, შეიძლება ნამდვილი სიბრძნე შევიგრძნოთ. ქვეყანაზე არიან ერთეული სულები, რომელთაც სისულელეზე ეს უდიდესი სწავლება იციან. ის ნებადართულია ადამიანს გაეხსნას, ჭეშმარიტი სიბრძნის მხოლოდ ძალიან მაღალი დონით.

### 2.12. ყველაფერი 10 გემოსგან შედგება

ამ 10 გემოს ნათელის გამოსხივება ეწოდება. ყველაფერი 10 გემოსგან, სურვილისგან, სუნისგან, ფერისგან, ნათელისგან და ა.შ. შედგება. ზოგადში ისეთი არაფერია, რაც კერძოში არაა. რადგანაც ადამიანი - ეს პატარა სამყაროა, ანუ მასში ისეთივე სტრუქტურაა, როგორიც მთელ სამყაროშია. თვით ნათელი მარტივია და მასში სხვადასხვა გემო არაა, მაგრამ ადამიანი 10 გემოს აგემოვნებს. ადამიანში ამ გემოებს აქ ძალოვანი ველები ვუწოდოთ.

10 ძალოვანი ველი შინაგან ადამიანში შემდეგი სახითაა ორგანიზებული: თავში სამია: თავის ქალა, რომელშიც არის ორი ძალოვანი ველი თვალისთვის და ყურისთვის. შემდეგ ორი ხელი, ტანი, ორი ბარძაყი, სასქესო ორგანო და ეგოპუნქტია. შინაგანი ადამიანის კონსტრუქცია ძალების მიხედვით

ასეა აგებული: 10 ძალოვანი ველი სტრუქტურირებულია სამ ხაზში. თავის ქალაში პოტენციურად ნათელი იმყოფება. მარჯვენა ხაზში ზემოდან ქვემოთ მდებარეობენ: თვალები (მარჯვენა და მარცხენა), მარჯვენა ხელი და მარჯვენა ბარძაყი. მარცხენა ხაზში ზემოდან ქვემოთ არიან: ყურები (მარჯვენა და მარცხენა), მარცხენა ხელი და მარცხენა ბარძაყი. ცენტრალურ (შუა) ხაზში ზემოდან ქვემოთ არიან: ქალა, ტანი, სასქესო ორგანო (ანუ საფუძველი, ფუნდამენტი) და ეგოპუნქტი.

10 ძალოვანი ველის ცოდნას 'სიცოცხლის ხე' ეწოდება. როგორც ნოტების ნიშნებით და მათი კომბინაციებით (აკკორდებით - სამი ან მეტი ტონების კომბინაციით) ნებისმიერი მუსიკალური ნაწარმოები შეიძლება შედგეს, ასევე ყველა ძალოვანი ველების და მათი ურთიერთკავშირების ცოდნით, ადამიანი თავისი შინაგანი სამყაროს ყველა გამოვლინებას შეისწავლის და შეუძლია ის თვითონ მართოს. მაშინ ის საკუთარი შინაგანი ორკესტრის დირიჟორი ხდება. სიმფონიური ორკესტრის დირიჟორის თვალწინ პარტიტურა მოათავსე და ის ერთი თვალის გადავლებით შეძლებს მთელი მუსიკალური ნაწარმოები წაიკითხოს და 'დაუკრას, იმღეროს'. ორკესტრი, ყველა თავისი ინსტრუმენტებით თითქოსდა თვით მასში იმყოფება.

ასევე ადამიანებს, თავიანთი შინაგანი სულიერი 'ორკესტრებით' შეუძლიათ ერთმანეთის მდგომარეობა გაიგონ, შეიგრძნონ. რადგანაც ყოველი მდგომარეობა 10 ძალოვანი ველის კომბინაციას წარმოადგენს. და ამიტომ, ერთმანეთთან კომუნიკაცია შეუძლიათ. სამი მარჯვენა ძალოვანი ველებით ადამიანი გონებაზე მაღლა მიდის. სახეზეა უბრალო ნდობა, თავგანწირვა ნათელისადმი, შეუზღუდველობის და არა-მატერიალურობის შეგრძნება. ეს მამაკაცური შემადგენელია. მამაკაცს თავის თავში, როგორც მამაკაცური, ისე ქალური ენერგიები აქვს. იგივე ეხება ქალსაც, მასშიც ორივე სახის ენერგიაა. შინაგანის დედამიწაზე დაშვებისას, ადამიანის დაბადებისას, ეს შინაგანი ფიზიკური სხეულით შეიმოსება და მამაკაცად და ქალად გაყოფა ხდება. სამი მარცხენა ძალოვანი ველი - ქალურია, ასევეა მამაკაცებშიც. ქალური შინაგანი ქალის სხეულში შედის. მამაკაცური შინაგანი მამაკაცის სხეულში შედის.

ამ სამყაროში ყველაფერი ადამიანის ქმედებაზე და განზრახვაზეა დამოკიდებული. ინდივიდუალური შინაგანი განვითარების დაბალ დონეზე, უზენაესი მმართველობა შეიგრძნობა როგორც დაჯილდოვებით და დასჯით მართვა. მაგრამ საკუთარი თავის შემდგომი განვითარებით, ადამიანს შეუძლია თავისი არსებობის ამ ფორმაზე მაღლა ავიდეს. როცა ადამიანი რაღაც 'არა ნებადართულს' აკეთებს, ანუ ქმედებას ან განზრახვას, რომელიც სამყაროს მართვის სისტემას არ ეთანხმება, მაშინ მას მისი გამოსწორება მოეთხოვება, რადგანაც სხვაგვარად, მას თავისივე სასარგებლოდ , 'გაშოლტვით' გამოასწორებენ. ის, რაც ჯერ კიდევ აქ, დედამიწაზე ცხოვრების განმავლობაშიარ გამოსწორებულა, შემდგომ ინკარნაციაში გამოსწორდება, რადგანაც სულიერში არაფერი ქრება და ყველაფერი სრულყოფილებისკენ მიისწრაფვის. ადამიანის შინაგანი განვითარებისთვის 'შეცდომები', რა თქმა უნდა, გარდაუვალია და მხოლოდ დიდი შრომით შეუძლია ადამიანს გამოსწორდეს. ადამიანის ყველა ძალისხმევა, გაწეული მის მიერ ერთ ინკარნაციაში აიწონება, რომ შემდგომ ინკარნაციაში, ადამიანის მამაკაცურ და ქალურ შემადგენლებს შორის წონასწორობაში მოვიდეს.

ყველაფრისათვის, რასაც აქ დედამიწაზე აკეთებ, პასუხი უნდა გასცე. 'ჯოჯოხეთი' - ეს შეგრძნების ადგილია, სადაც გრძნობით განიწმინდები. სხეულისგან თავისუფლდები, მაგრამ აქ, დედამიწაზე საკუთარ თავზე მუშაობის კვალი და მოგონებები გრძნობიერად რჩებიან. სიკვდილის წინარე აგონიაში უცებ სიმსუბუქე დგება, რადგანაც სხეული მიწიერ მიზიდულობას და ტკივილს წყვეტს. და აი მაშინ, მთელ თავიანთ ცხოვრებას ხედავენ, როგორც ხელისგულზე. ის მომაკვდავის თვალწინ გაივლის, როგორც კადრები ფილმიდან. ახლა სხეულს უკვე მისი მოტყუება არ შეუძლია. თავის გამოსწორებას ვერავინ გაექცევა. ეს დასჯა არაა. ის საშინელია, მაგრამ ადამიანს განწმენდს.

ამიტომ, ამ მომენტიდან დაწყებული სიკეთე აკეთე. წარსულზე არ იფიქრო, დანაშაულის შეგრძნება მოიშორე და მას არავითარი ყურადღება არ მიაქციო.

ამ წიგნზე მეცადინეობით რამდენადაც შეძლებ, უნდა გამოსწორდე. სიკეთისკენ გადაიხარე. ყოველ მდგომარეობაში გაცემასა და მიღებას შორის თანაფარდობისკენ - 51/49 ან 52/48 ისწრაფე. მაშინ რეალობაში დარჩები და არა სასურველში. წარმოიდგინე, რომ ფეხბურთელი ცდილობს ფრენბურთელს აუხსნას მან როგორ ითამაშოს. ფრენბურთელი ხელებით 'ფიქრობს', მაშინ, როცა ფეხბურთელი ფეხებით, ფეხების პოზიციიდან 'ლაპარაკობს'. ისინი ვერ შეძლებენ შეთანხმდნენ, ერთმანეთს ვერ გაუგებენ. ამიტომ, თანდათანობით და ფრთხილად უფრო მეტად უნდა გაიზარდო, შენი ძალოვანი ველებისთვის საერთო რეალობაში.

3 მამაკაცური ძალოვანი ველი მარჯვნივ:
- თვალები: სიცოცხლის ნათელი;
- მარჯვენა ხელი: სუფთა გაცემა;
- მარჯვენა ბარძაყი: გაცემით მიღწეული გამარჯვება.

3 ქალური ძალოვანი ველი მარცხნივ:
- ყურები: შეზღუდვების ფესვი;
- მარცხენა ხელი: ძლიერი შეზღუდვა;
- მარცხენა ბარძაყი: სერიოზულობით და სიმკაცრით მიღწეული დიდება.

4 ძალოვანი ველი შუაში:
- თავის ქალა: ყველა ძალოვანი ველის წყარო. გაცემის ნათელი;
- ტანი: მადლი;
- სასქესო ორგანო: ფუნდამენტი;
- ეგოპუნქტი: 'მე'-ს ეპიცენტრი.

შეზღუდვის გარეშე ნათელის შეცნობა შეუძლებელია. ადამიანში ქალური ნაწილი ეკრანს აშენებს, რომ დასაწყისში მოსული ნათელი აირეკლოს, ხოლო შემდეგ შიგნით მიიღოს. გაცემა - მამაკაცური, მიღება - ქალური თვისებებია. სტრუქტურულად ორივე აუცილებელია. ნათელის მიღება და თხოვნის აღვლენა ნათელის მისაღებად, შუა ხაზიდან წარმოებს, რომელიც ჭეშმარიტ რეალობას წარმოადგენს. ყველაფრის მიღება მხოლოდ გარკვეულ ზღვრამდე შეიძლება, რომელიც ეკრანის ძალით განისაზღვრება. ჩვენ შეგვიძლია მივიღოთ მხოლოდ მაშინ, როდესაც ნათელისადმი მგრძნობიარენი გავხდებით. ჩვენი სამუშაო - შინაგანი ძალების გაერთიანებაა.

ადამიანის მთელი აგებულება, მისი 10 ძალოვანი ველი, ზოგადად შეიძლება ორ ნაწილად წარმოვიდგინოთ: 1) თავის ქალა და ტანის 1/3 ზემოდან - ეს ზედა ნაწილია, რომელიც შედგება თავისა და ზედა ტანისაგან; 2) მის ქვემოთ ქვედა ნაწილი იმყოფება, რომელიც ქვედა ტანისა და ფეხებისაგან შედგება. ზედა ნაწილის ძალოვანი ველებით, საკუთარ თავზე მუშაობით, შეიძლება გამოვსწორდეთ, რომ გაცემაზე ვიმუშაოთ. ადამიანის შიდა ძალების ამ არეალის გამოსწორება შედარებით მარტივადაა შესაძლებელი. ეს ნატიფი, მსუბუქი და საშუალო ძალების სურვილებია. პრობლემურ ნაწილს შინაგანი ძალების შენობის ქვედა ნაწილი წარმოადგენს: ტანის 1/3-დან ქვემოთ. ეს არეალი გამოსწორებისათვის აბსოლუტურად მიუღწეველია, წიგნ ზოჰარში და "სიცოცხლის ხე"-ში მოცემული მეთოდის გარდა. არავითარი სხვა სწავლება, ცოდნა, სიბრძნე, სულიერი რწმენა, რომელიც როდესმე იყო, არის ან იქნება, ამ პრობლემას ვერ გადაწყვეტს.

ამ წიგნში ჩვენ  მკითხველის წინაშე ძალოვანი ველების ქვედა ნაწილთან ურთიერთობის და მუშაობის პრაქტიკულ მეთოდს პირველად გავხსნით. შენი ძალოვანი ველების ეს ნაწილი ყოველდღიური ცხოვრების პრაქტიკაში უნდა შეისწავლო და გამოიყენო, ზედა ნაწილთან მისი შეერთებით. შინაგანი ძალების ამ ორი ნაწილის ლეგიტიმური, ნებადართული შეერთების გარეშე, სიმშვიდისა და სრულყოფის მიღწევა შეუძლებელია. ამ წიგნის დიდი ნაწილი მიძღვნილია ჩვევებისა და 'ტექნიკის' შესაძენად, რომ  მკითხველს საკუთარი ინდივიდუალური სრულყოფის ეს საიდუმლო გზა ვასწავლო. და ეს  ზეპირი გადაცემით წარმოებს: ბაგიდან ბაგეში. მხოლოდ მუდმივად ისე უნდა განეწყო, რომ **გაიგონო.**

# ადამიანის სტრუქტურა

## ზემოდან ქვემოთ




**ნათელის** აღქმა ადამიანის გარედან, როგორც გარემომცველი ნათელი ბუნების კანონების უხეშ მატერიაში გადაცემული.
ის ადამიანის გარეთა ნაწილში აღწევს.
მხოლოდ უმნიშვნელო, არსებობისთვის აუცილებელ ნათელს აძლევს;
შეიგრძნობა შეზღუდვა

## 2.13. სად იმყოფება ჩემი ჭეშმარიტი აღქმა?

თავის ქალაში უკმარობა არაა, იქ გამოსწორება საჭირო არაა. გამოსწორების პროცესში, ეგოპუნქტიდან, მარცხენა მხრიდან, სულ უფრო მეტი გაუსწორებელი ეგოიზმი მიეწოდება. იქ მუდმივად ძალების ურთიერთდამოკიდებულების კვლევა წარმოებს. ესაა მძიმე მდგომარეობები, პრობლემები და ტკივილები, რომლებიც მარჯვენა, გაცემის მხრიდან უნდა 'დავატკბოთ'. ეგოისტური სურვილები, რომლებიც არასრულყოფილების და სიცარიელის გრძნობას გაძლევენ, ზედა ტანში, მარცხენა ხელის არეში და მარცხენა ხაზის გასწვრივ ქვემოთ განთავსდებიან. მარცხენა ბარძაყში ეგოპუნქტიდან გამოსასწორებლად მიწოდებული ეგოისტური სურვილების კიდევ უფრო უხეში ნამსხვრევებია განთავსებული. ყველა ნამსხვრევი ეგოპუნქტიდან, შენი სურვილიდან მიიღო მხოლოდ შენთვის, მიეწოდება. ეს შენი ბუნებრივი 'მე'-ა. ყოველდღე შენ გამოსასწორებლად, საკუთარი თავის სიყვარულის გარკვეული ნაწილი მოგეწოდება.

ეგოპუნქტი 4 ნაწილისაგან შედგება და ნათელი მხოლოდ პირველ სამში შეიძლება მიიღო. ნათელს, მიღებულს ეგოპუნქტის სამ ზედა ნაწილში, გამოსწორების ნათელი ეწოდება. ეგოპუნქტის მეოთხე, ქვედა ნაწილს ნათელის მიღება ჯერ არ შეუძლია. ნათელს, რომელსაც თავის დროზე ეგოპუნქტის მე-4-ე ქვედა ნაწილი მიიღებს, ქმნილების მიზნის ნათელი ეწოდება.

აღმოსავლეთის ადამიანი უპირატესობას თავისი გულით მუშაობას ანიჭებს - ესაა ადამიანში ჭეშმარიტი ძალოვანი ველების გრძნობიერი სახე (პროექცია) მარჯვენა მხრიდან. დასავლეთის ადამიანი უპირატესობას გონებით მუშაობას ანიჭებს - ესაა ადამიანში ჭეშმარიტი ძალოვანი ველების რეფლექტიული სახე მარცხენა მხრიდან, მისი ცოდნისადმი რწმენით. მთელი დასავლური ცოდნა შეზღუდვებში მდგომარეობს, შემდეგ წინ მიდიხარ და ისევ შეზღუდვა. 'დაყავი და იბატონე' ცხოვრების ყველა სფეროში. დასავლეთის ადამიანი ჭეშმარიტ რეალობას, მთლიან ერთიან სურათს ყოფს და შემდეგ განიხილავს, მოვლენების, პროცესების და ა.შ. ცალკეულ ფრაგმენტებთან მუშაობს. ეს შეიძლება სატელევიზიო თამაშს 'Get to the picture' - 'გაიგე რა სურათია' შევადაროთ. დასაწყისში რაღაც საგნის უმნიშვნელო ფრაგმენტს აჩვენებენ და ორმა მონაწილემ უნდა გამოიცნოს, ამ სურათის უკან რა საგანი იმალება. ვთქვათ, სურათში გამოსახულია ლომი. და აი, თამაშის დასაწყისში, კვადრატულ ჩარჩოში მოთავსებულ, ერთ ასოს გახსნიან, რომლის უკან ლომის ერთი თათი ჩანს... მონაწილეებმა უნდა გამოიცნონ, რას წარმოადგენს მთლიანად მთელი სურათი. თუ არ იციან, მაშინ შემდეგ ფრაგმენტს გახსნიან და ა.შ., ვიდრე მონაწილეთაგან ერთ-ერთი სწორ პასუხს არ იტყვის. ლომის თათის დანახვისას ერთი, მაგალითად იტყვის, რომ ეს 'ჯაგრისია', ხოლო მეორე - რომ ეს 'ხალიჩაა'. მაგრამ ჭეშმარიტი რეალობა, მაინც სხვაა. ახლა წარმოიდგინე, რომ თამაშის ორივე მონაწილემ წინასწარ იცის, რაც სურათზე გამოსახულია. ვთქვათ, ასოებს უკან იმალება 'ლომი'. მაშინ მხოლოდ ერთი ასოს გახსნისას, მათ შეეძლოთ მაღალი სიზუსტით შედგომოდნენ მუშაობას 'ლომის თათის' გამოსაკვლევად. განსხვავება მათ მოსაზრებებს შორის მხოლოდ დეტალებში იქნებოდა, იმის ნაცვლად, რომ დაუფიქრებლად გამოეცნოთ, იქ რა არის.

დასავლეთის ადამიანს უნარი არა აქვს მარჯვენა მხარეს გადაინაცვლოს და თავისი გონება სიმშვიდეში დატოვოს. ხოლო აღმოსავლეთის ადამიანს არაფრით შეუძლია მარცხენა მხარეს გადაიხაროს, რომ ტვინით იმუშაოს და თავისი გულისმიერი გრძნობები შეზღუდოს. დასავლეთის ადამიანს არ შეუძლია გულის მიდრეკილებებს მიენდოს. ის მარცხენა ხაზისთვის დამახასიათებელ შეზღუდვებს მოითხოვს, მაგრამ მუდმივად გათვლების კეთებას და მხოლოდ მიწიერ ლოგიკაზე დაყრდნობას, ის ხასიათის დიდ ცვლილებებამდე და შინაგან დეპრესიებამდე მიყავს. ისეთ გავრცელებულ მოვლენას, როგორიც დეპრესიაა ვერსად იპოვი, ვიდრე დასავლეთის ადამიანებში. მისი გული, მისი შინაგანი სამყარო არადიფერენცირებული, გაურკვეველი გრძნობის ერთ გაუთლელ

ბლოკს წარმოადგენს. ეს შეზღუდული ადამიანია 'შეზღუდვებისკენ' მისი მიდრეკილებით. დასავლეთის ადამიანის აღქმის სტრუქტურა მექანიკური სიჩქარეთა კოლოფიანი მანქანით მგზავრობას გვაგონებს. ერთი გრძნობიდან მეორეში ნარნარი გადასვლა არაა. ესაა მცდელობა სამყარო თავით (გონებით) გავიგოთ. აღმოსავლეთის ადამიანის აღქმა კი - ავტომატური სიჩქარეთა კოლოფიანი მანქანით მგზავრობას. სახეზეა სინარნარე, სინატიფე, ბუნებასთან სიახლოვე. დააჭირე სატერფულს - მოუმატე გაზს. აუშვი - შეამცირე. მაგრამ, შენი აზრების, სურვილების და ქმედებების გონებით შემოწმების გარეშე, ასევე რაიმე ღირებული არ მიიღება. და აი, ეს სინარნარე, მოჩვენებითი სიმარტივე, აღმოსავლეთის ადამიანის სპონტანურობა, დასავლეთელ ადამიანს ხშირად იზიდავს. მას აღმოსავლეთელი ადამიანის მარჯვენა ხაზის თვისებები ანცვიფრებს და ის გულუბრყვილოდ თვლის, რომ აღმოსავლური სიბრძნე და ცხოვრების წესი მას დაეხმარება. მაგრამ, ეს რეალურად სხვისი უბედურების არჩევაა. ნათელის არეკვლა მხოლოდ შუა ხაზიდან - ჭეშმარიტი რეალობის შეგრძნებიდან შეგიძლია. ჭეშმარიტება ორ უკიდურეს ხაზს შორის შუალედში იმყოფება. სამყაროს კანონები შუა ხაზზე იმყოფება, რომელსაც ლურიანული კაბბალა სწავლობს.

აღმოსავლური მსოფლმხედველობა - ესაა რწმენა გონებაზე დაბლა, ანუ შემოწმების გარეშე. დასავლური მსოფლმხედველობა - ესაა რწმენა ცოდნის, რწმენა გონების, 'რაციოს'. ერთის მხრივ, აღმოსავლურზე უპირატესობა სახეზეა. მაგრამ აღმოსავლეთელი ადამიანი ფლობს იმას, რაშიც დასავლეთელი გაგებაში არაა და არ შეიგრძნობს. შენიშნე, რომ მეცნიერებაც - ასევე რწმენაა. სამყაროს კანონების არსებობა არ გჯეროდეს - ესეც რწმენაა.

ადამიანი ამბობს: "მე მსურს სამყაროს მართვის სისტემა გავიგო, ხოლო თუ არ შემიძლია გავიგო, მაშინ არც მწამს". 'დასავლეთელი" ან 'აღმოსავლეთელი' ადამიანის მსოფლმხედველობის გაგების ქვეშ, რა თქმა უნდა, მე ვგულისხმობ არა ამა თუ იმ ხალხისადმი, ქვეყნისადმი, გარკვეული აღმსარებლობის ან მრწამსის ჯგუფებისადმი კუთვნილებას, არამედ მხოლოდ შინაგან დამოკიდებულებას, ადამიანის აღქმის პოზიციიდან მიდგომას. რადგანაც, სინამდვილეში, კერძო შემთხვევაში, შინაგანი დამოკიდებულებების ყველა მრავალფეროვნება **ერთ** ადამიანში იმყოფება. და ყოველი ჩვენგანი, სამყაროში არსებულ დამოკიდებულებათა ყოველგვარ ტიპს საკუთარ თავში ატარებს. მხოლოდ ერთში ვლინდება მეტად ასეთი, ხოლო მეორეში - ისეთი. შუა ხაზი - ესაა უზენაეს მმართველობასთან დამოკიდებულება რწმენით ცოდნაზე მაღლა. მხოლოდ ესაა - რეალობის მთელი სურათის ჭეშმარიტი ცოდნა. და ეს იმიტომ, რომ აქ ადამიანის შენობის ორივე ნაწილს, ზედას და ქვედას აერთიანებენ.

დასავლეთელის და აღმოსავლეთელის დამოკიდებულების საწინააღმდეგოდ - არც ერთი მათგანი, ძალოვანი ველების ქვედა ნაწილთან ლეგიტიმურ, კანონიერ, 'ნებადართულ' ხელმისაწვდომობას არ ფლობს. მარცხენა დამოკიდებულება ყოფს, გაყოფის პრინციპის გარეშე დასავლეთელ ადამიანთან ყოველგვარი საუბარი შეუძლებელია. მარჯვენა დამოკიდებულებას კი არ შეუძლია გაყოს და მთელის ელემენტები ცალ-ცალკე განიხილოს, არამედ საგნებს შემოწმებისა და ანალიზის გარეშე იღებს. აუცილებელია ორივე დამოკიდებულების სიმბიოზი. ჩვენი ინდივიდუალური შინაგანი მუშაობა ორივე დამოკიდებულებით მიდის და 24 საათი დღე-ღამეში ცენტრისკენ რეგულირებას საჭიროებს. და თუმცა ხედავ, რომ მარცხდები, გრძნობ უკმარობას, პრობლემებს და ისევ და ისევ ამჩნევ, რომ შენი ეგო ბრძოლას იგებს, ისევ და ისევ შუა ხაზისკენ უნდა მიისწრაფოდე. ეს შეგიძლია და მხოლოდ დამოუკიდებლად უნდა გააკეთო, მხოლოდ თუ გეცოდინება როგორ. თანაფარდობა 51/49 ნიშნავს, რომ მეტწილად სიკეთეს ირჩევ, ვიდრე ბოროტს - და ეს უკვე კარგი დასაწყისია.

### გამოსწორებები ჭეშმარიტი რეალობის აღქმის მიხედვით

ნათელი, თითქოსდა, ჭეშმარიტ რეალობაში პირდაპირ ქვემოთ ამ სამყაროში ჩამოდის




ნათელი **'ამ სამყაროს'** წერტილს არ ეხება

მნიშვნელობები:

**B: გამოსწორება** მარცხნიდან მარჯვნივ შუა წერტილამდე - ჭეშმარიტ რეალობამდე რეგულირებაში მდგომარეობს
გონება დათმობებზე მიდის, რომ სიმშვიდეში და გრძნობასთან ჰარმონიაში მოვიდეს.

A: **გამოსწორება** მარჯვნიდან მარცხნივ შუა წერტილამდე - ჭეშმარიტ რეალობამდე რეგულირებაში მდგომარეობს
გრძნობა დათმობებზე მიდის, რომ სიმშვიდეში და გონებასთან ჰარმონიაში მოვიდეს.

## 2.14. სურვილების აგების მეთოდი

ზემოთ აღწერილი ორი პრინციპული მსოფლმხედველობა - დასავლური და აღმოსავლური - მსოფლიოში არსებულ ყველა ცოდნას მოიცავს. განსხვავება ყველა მსოფლმხედველობებს შორის (რელიგიების ჩათვლით) და ლურიანული კაბბალის სწავლებაც, სხვასთან ერთად, სურვილების განხილვის მიდგომებში მდგომარეობს. აბსოლუტურად ყველა სხვა სწავლებები და რელიგიები ადამიანის სურვილების მოსპობაზეა აგებული, ან უკიდურეს შემთხვევაში, მათ რადიკალურ შემცირებაში. და ეს ადამიანში ათივე ძალოვანი ველის ერთობისადმი ცალმხრივი დამოკიდებულების გამოა. ერთ შემთხვევაში მახვილი ეცემა მარცხენა მხარეზე, მეორეში - მხოლოდ მარჯვენაზე, მარცხენას და მარჯვენას ყველანაირი გადახრებით და ვარიაციებით.

ადამიანის ყველა სურვილი ჩვენს ბუნებას მიეკუთვნება და სწორედ სურვილების დონით განსხვავდება ის ცხოველების, მცენარეების და ქვებისაგან. ყოველი სურვილი ნათელის გარკვეულ გამოსხივებას, რხევის სიხშირეს და გემოს ასახავს. ყველაზე მაღალი და დიდი სურვილები ადამიანში იმყოფებიან და ის მათ საკუთარი განვითარებისა და ზრდისთვის იყენებს. თუ ადამიანი თავის სურვილებს შეზღუდავს, მაშინ ის თავის თავს ამცირებს, როგორც ვთქვათ, ცხოველის დონემდე. და თუ თავის სურვილებს კიდევ უფრო შეამცირებს, როგორც რაოდენობრივად ისე ხარისხობრივად, მაშინ უფრო ქვემოთ დაეშვება მცენარის დონემდე ან ქვამდეც კი.

რა თქმა უნდა, რაც სურვილები ნაკლებია, სიმშვიდე მით მეტია, მაგრამ ქვად გადაქცევა ადამიანის მიზანი არ შეიძლება იყოს. თუმცა ისინი, არაცოცხალ ბუნებაში ამ თავისი გარდაქმნებით, ტრაბახობენ. მათ, შესაძლოა, მოსწონთ საკუთარი სურვილები იმდენად შეავიწროვონ, რომ სუნთქვა რამოდენიმე წუთის განმავლობაში შეუძლიათ შეიკავონ. როგორი მიღწევაა! მაგრამ ასეთ შემთხვევაში, ყველაზე კომფორტლი მდგომარეობა - ეს, რა თქმა უნდა ქვაა, მას ხომ არაფერი ჭირდება! ხოლო, შეიძლება უფრო უკეთესი იყოს სულ არ ვარსებობდეთ.

გამოსწორების ყველა ადამიანური მეთოდები სწორედ იმაზე დაფუძნებულია, რომ ნაკლები ვჭამოთ, რომ თავი დაშორებულ და იდუმალ ადგილებს შევაფაროთ; რომ ამ წუთისოფელში ყველას და ყველაფერს გავშორდეთ, ნაკლები ვისუნთქოთ, გადავიქცეთ მცენარედ ან უსულო მდგომარეობაშიც კი გადავიდეთ. ასეთი ადამიანი მიწაში 40 დღით ჩამარხე და ის მაინც იცოცხლებს. როგორი მიღწევაა! შეგიძლია წარმოიდგინო, ადამიანის რამდენ საწყის მასალას - მის სურვილს მიიღოს - ასეთი სახით კლავ! ყველაფერი ამ სწავლებებში იქითკენაა მიმართული, რომ ადამიანი ყველაფერში შეზღუდოს. მაგრამ, განა ამ შეზღუდვებით ადამიანის საბოლოო მიზანი განხორციელდება?

რამდენადაც ადამიანი თავის სურვილებს თრგუნავს, იმდენად ის გარემოსგან გაუცხოვებული ხდება. ის მაშინ თავის ფსიქოლოგიურ და ცხოველურ დაკვირვებას როგორც უმაღლეს სამყაროებთან, შინაგან კავშირად იღებს, კაბბალა გვასწავლის, რომ ადამიანში მხოლოდ ეგოიზმის შემდგომი (და სრული) განვითარება, **თვით** ადამიანის მიერ მისი შემდგომი გამოსწორებით, საშუალებას იძლევა ეგოისტური სურვილების მთელი კრებული აამოქმედოს, რომელიც ადამიანმა ბუნებისგან მიიღო და ის სწორად გამოიყენოს.

სწორედ საწყისი, მიწიერი ეგოიზმის ტრანსფორმაცია გაცემაზე, ადამიანს საშუალებას აძლევს ბუნების ძალები დაძლიოს და ისინი მართოს. ის იმ მდგომარეობაში უნდა მივიდეს, რომ მთელ სამყაროზე ამაღლდეს, და ცხოვრებაში მიღების სურვილის მდაბალი ძალაუფლებით დათრგუნულმა არ იაროს. მაგრამ ვინც მებრძოლი არაა, ვინც მზად არაა თავისი ბუნება საკუთარი სრულყოფისთვის გამოასწოროს, ის თვითშეზღუდვის ყველანაირი აღმოსავლური მეთოდებით სწრაფადვე კმაყოფილდება, რომელიც მას პრიმიტიულ კომფორტს და კმაყოფილებას პირდება არაცოცხალი, მცენარეული ან ცხოველური ბუნების ნაწილად დარჩეს.

კაბბალის სწავლების თვალთახედვიდან, მსგავსი თვითშეზღუდვის ფორმები - ეს მხოლოდ რეალობიდან გაქცევის მცდელობაა, რომელიც შეიძლება ნარკოტიკებს შევადაროთ. ცნობილია, რომ ყველა ამ სწავლებების ექსპერტები კაბბალას აღიარებენ, როგორც განსაკუთრებულ მეთოდს, როგორც სრულყოფილებისკენ ინდივიდუალური განვითარების უმაღლეს სწავლებას. მაგრამ კაბბალის პრინციპი ყველა სხვა მეთოდებთან შედარებით სრულიად საწინააღმდეგოა. საკუთარი ეგოიზმი, საკუთარი სურვილები სწორედ რომ აუცილებელია, რამდენადაც შესაძლებელია, განვავითაროთ. ეს პარადოქსულად გვეჩვენება, მაგრამ ადამიანის ბუნების გამოსწორებამდე, ჭეშმარიტ სრულყოფამდე და სისრულემდე სწორედ ეგოიზმს მივყავართ. და ამიტომ გირჩევ: ბუნების კანონების შესაბამისად შენი პირადი განვითარებისთვის ძალისხმევა მიმართე, იმის სურვილის გარეშე, რომ რომელიმე

ჯგუფის, სექტის, მოძრაობის და ა.შ. ნაწილად იყო ან დარჩე - თუნდაც კაბბალისტურის! არამედ, მხოლოდ **საკუთარი თავი** პირისპირ დააყენე, აქ მოცემული პრაქტიკული მეთოდის ბაზაზე **საკუთარ თავზე** ცდები აწარმოე. მისი მუშაობა შენზე შეამოწმე, ყოველდღიურად ჭეშმარიტი რეალობის შეგრძნებას უახლოვდები თუ არა? დარწმუნდი, რომ ეს მეთოდი **მუშაობს!**

# თავი მესამე

## 3.1. რა არის კაბბალის ჭეშმარიტი სწავლება?

ჩვენს დროში, წიგნის მაღაზიებში კაბბალაზე ლიტერატურის გიგანტური რაოდენობა შეიძლება ვიპოვოთ. ავტორები შესავალში მკითხველებს პირდებიან კაბბალის ყველა საიდუმლოს გახსნას, მათ მეთოდი მისცენ, რომლის წყალობითაც ის ცხოვრების ყველა შესაძლო ასპექტში კეთილდღეობას მიაღწევს, მათ შორის ფული, დიდება, სექსი, სიბრძნე და მეცნიერება იქნება. მთელს მსოფლიოში კაბბალის შესწავლისა და 'გავრცელებისთვის' მრავალი ცენტრი, აკადემიები, მოძრაობები, გაერთიანებები, საწარმოებიც კი არის. რა თქმა უნდა, ეს იმაზე მოწმობს, რომ დრო დადგა, როდესაც ადამიანი ჭეშმარიტი სულიერის და საკუთარი თავის საძიებლად მომწიფდა. თავიდან ასეთი ადამიანი ჯგუფებს, მოძრაობებს ეძებს, რომლებიც მას რელიგიურ ან სხვა სოციალურ-კულტურულ საზოგადოებას შეუცვლიან. მაგალითად, მას ეჩვენება, რომ მეცნიერული მიდგომა პრობლემების გადაწყვეტაში დაეხმარება. ან ის, კაბბალისტურ ჯგუფში მონაწილეობით, აშკარა სარგებელს ხედავს: ერთად მატერიალურადაც გადარჩენა უფრო ადვილია. განვითარების შემდგომ ეტაპზე, ადამიანი თავისთვის ჭეშმარიტი სულიერების საგანძურს აღმოაჩენს: საკუთარ თავზე ინდივიდუალური შინაგანი მუშაობის მეთოდს. ყოველივე ცრუ სწავლების და სულიერების განცდის ყველა ჯგუფური ფორმები წარსულს ჩაბარდება და უკვე არასოდეს დაბრუნდება, რადგანაც მათში ჭეშმარიტი რეალობა არაა. ხოლო ვინც ამისთვის ჯერ კიდევ მზად არაა, ინდივიდუალურად ვერ მომწიფდა, ის მოდის და მიდის. და ამიტომ, როცა ჩემი სტუდენტებიდან ვინმე ლურიანული კაბბალის ცენტრში მეცადინეობებს ტოვებს, მე მის გამო მიხარია, რადგანაც 'ყოველი საგნისთვის თავისი დრო და ადგილი არის'. ხოლო მისი დრო ჯერ კიდევ არ მოსულა.

## 3.2. ინკარნაციის შესახებ

ყოველი ახალი თაობა ახალ სხეულებში წინა თაობას წარმოადგენს. ეს მექანიზმი სამყაროს მართვაში ჩადებულია იმისათვის, რომ ადამიანის შემდგომ განვითარებამდე მიგვიყვანოს. რადგანაც თაობიდან თაობაში ცოდნა, უნარები და გამოცდილება შეიძინება. ის, რაც ერთ თაობაში პირველად გაიხსნება, სიახლედ, შენაძენად ითვლება, შემდგომ თაობაში უკვე ადამიანის შიგნით იმყოფება. ის წინა თაობების შენაძენებს უკვე იყენებს, თითქოსდა, ინსტიქტურად. ასე მაგალითად, 1985 წლიდან და შემდეგ დაბადებული თაობა, დიგიტალურ (ციფრულ) თაობად ითვლება. მათ კომპიუტერთან ურთიერთობის სწავლება არ სჭირდებათ. ის მათ 'გენებში' დაბადებიდან უკვე ჩადებულია. ამიტომ, ბავშვები, ყოველთვის, თავიანთ მშობლებზე უფრო ბრძენები არიან.

სულების ინკარნაციის პროცესი არსებობს, მაგრამ სხეულების ინკარნაცია არაა! როგორ ხდება სულების ინკარნაცია, სამყაროს მართვის სისტემის ცოდნიდან შეიძლება გავიგოთ. და ამას ლურიანული კაბბალა სწავლობს. რამოდენიმე წლის წინათ, ჰოლანდიაში ქ. ამსტერდამში ერთ-ერთი ყველაზე დიდი კათოლიკური ეკლესიის, სახელად 'Vrijdeskerk' - მშვიდობის ეკლესია, მღვდელმთავარმა ლექციის წასაკითხად მიმიწვია. ლექცია პირდაპირ შობის წინ უნდა გამართულიყო. მან მე, როგორც კაბბალისტს, დაახლოებით ასე მომმართა: "ჩვენ (= კათოლიციზმი) ისევე, როგორც თქვენ (= იუდაიზმი) 'ინკარნაციის' ფენომენს არ ვაღიარებთ. მაგრამ რა ვქნა, თუ ჩემი მრევლი კითხვებით თავს მესხმის და ამ თემაზე ლექციის ჩატარებას მთხოვენ". ის მართალია: რადგანაც ინკარნაციის ჭეშმარიტად სულიერ მოვლენას ტრადიციული იუდაიზმიც არ აღიარებს. მათ საერთოდ ყოველივე სულიერი, ქცევის წესებით, ადამიანის გონების პროდუქტით შეცვალეს, უზენაესი ინსტრუქციის ნაცვლად, რომელსაც ლურიანული კაბბალა სწავლობს.

ასე, რომ მე მათ  ინკარნაციაზე ლექცია მივეცი.  მრევლი აშკარად დამშვიდდა. შინაგანში, სულის ამ სამყაროში და მარადიულობაში ერთდროულ არსებობას  შორის დაბრკოლება არაა. და ამიტომ, კაბბალაში სულის გადაადგილებისა და განვითარების კანონებს ზოგად პლანში სწავლობენ: თაობიდან თაობაში.

### 3.3. კაბბალაში რიტუალები არაა.

კაბბალის სწავლება და მისი გამოყენება თავის თავში არავითარ რიტუალებს არ მოიცავს. რადგანაც ყველაფერი ეს სუფთა მექანიკური მოქმედებაა, სულიერად აბსოლუტურად არავითარ ზემოქმედებას არ ახდენს: არც აქ დედამიწაზე, არც სამყაროს მაღალ ფენებში. ამიტომ, თუ  სადმე რიტუალების მსგავსს, ქცევის წესებს და ა.შ. ხედავ, იცოდე, რომ ეს შეიძლება  ყველაფერი იყოს, რაც გინდა, სულიერისა და მარადიულის გარდა, ანუ  არა ერთიანი ინსტრუქცია. ყველა ეს ჩახუტებები, ცეკვები წრეში, არყის სმა, თითქოსდა ადამიანის  სულიერთან მიმაახლოვებელი - ეს სუფთა მოტყუებაა და უბრალოდ, ძვირფასი დროის ხარჯვაა.

ადამიანში შინაგანი პროცესების ან ზოგადად სამყაროს კანონების  ნებისმიერი გამოხატულება, ნებადართულია **მხოლოდ** რაიმე სულიერის საილუსტრაციოდ. გრაფიკულ გამოსახულებებს დიდი სიფრთხილით უნდა მოვეკიდოთ, რადგანაც გარეგანი თვალი, გარეგანი ადამიანის თვალი ასოციაცური სახეებისადმი ძალიან მგრძნობიარეა. და ბოლოს და ბოლოს, შეიძლება ისეც იყოს, რომ უკეთესი იქნებოდა სულ არ გამოგვესახა. ხშირად, ზარალი გამოსახულების გამო მეტია, ვიდრე  ილუსტრაციის მიზნის დამატებითი ღირებულებისგან სიკეთეა. ეს საშინელი რამაა: ადამიანი  ნახაზებს იმახსოვრებს, შეგრძნების, სულიერი ფენომენის განცდის ნაცვლად!

დაიმახსოვრე წესი: სულიერში არავითარ საგანს არ შეუძლია დაგეხმაროს,  საკუთარ თავზე შენი შინაგანი მუშაობის გარდა, მუშაობით გონებაზე **მაღლა**. სამყაროს შექმნიდან, ჯერ კიდევ, არავის დაუტოვებია ნახაზი, სურათი, რომელიც შეძლებდა  ადამიანი ცოდნაზე **მაღლა** დონეზე აეყვანა! ეს **მხოლოდ** თვით ადამიანის ხელშია! და ამიტომ, არავითარი ამულეტი, არავითარი წითელი თოკი ხელზე ან ჯიბის ზოჰარი ვერ დაგეხმარებათ. 'ჯიბის ზოჰარში' მე წიგნს, რაღაც ნაწყვეტით ზოარიდან ვგულისხმობ,  რომელიც, შიდა ჯიბით უნდა ატარონ. და ეს, თითქოსდა,  ადამიანს დაეხმარება  მეტი ფული იშოვოს,  წარმატებას მიაღწიოს და ა.შ.. წინსვლა შესაძლებელია მხოლოდ სურვილების გამოსწორებით, და არა რაღაც მექანიკური ქმედებების ან საგნების დახმარებით. შენმა ჩაუქრობელმა მისწრაფებებმა და ძალისხმევებმა, მუდმივად  მხოლოდ ნათელის თვისებებთან მსგავსებაში შენს მისაყვანად, მუდმივად  უნდა  წარგმართონ. რომ  შენი თავი მასთან ერთიანობაში შეაკავშირო. შენ პირდაპირ სრულყოფილებამდე მხოლოდ ეს მიგიყვანს.

### 3.4. კაბბალის სწავლება იქ იწყება,  სადაც  ყველა -ლოგიები მთავრდება

იქ, სადაც  ნებისმიერი პოზიტიური ცოდნა მთავრდება და არსებული კონცეპტუალური აპარატით, თეორიით და პრაქტიკით  წინსვლა, შემდგომი შეღწევა შეუძლებელია - ლურიანული კაბბალის სწავლება იქ იწყება. მაგალითად, ლურიანული კაბბალის სწავლებასა და (პარა)ფსიქოლოგიას შორის არავითარი კავშირი არ არის.  ფსიქიკასთან ყველა სახის თეორიებით და ექსპერიმენტებით, ადამიანი ვერ შეძლებს  ჩვეულებრივი ფსიქიკის გრძნობით ჩარჩოებს გარეთ გამოვიდეს. ადამიანის  ფიზიკურ და მენტალურ სხეულში  კიდევ მრავალი გაუხსნელი ასპექტი არსებობს. მათ შეიძლება საიდუმლოებები ვუწოდოთ, რადგანაც ისინი მეცნიერებისათვის ჯერ-ჯერობით საიდუმლოა. და ნებისმიერ მეცნიერებასთან და ტექნიკასთან ასეთივე ვითარებაა.

მომავალში კიდევ ბევრი დღევანდელი საიდუმლო გაიხსნება და ისინი უკვე საიდუმლოებები არ იქნებიან. ჩვეულებრივი მეცნიერებით, ალბათ, შეიძლება ყველაფერი აღმოვაჩინოთ, სამყაროს სულიერი კანონებისა **გარდა**, რადგანაც ამისათვის მეცნიერებას შესაბამისი ინსტრუმენტები არ გააჩნია.

ლურიანული კაბბალის სწავლება საიდუმლო სწავლებად მხოლოდ იმიტომ იწოდება, რომ გარე სამყაროსთვის ის ყოველთვის დაფარული იყო. საქმე იმაშია, რომ მეცნიერული მეთოდებით და ინსტრუმენტებით სამყაროს 'საიდუმლოებების' გახსნა არაფრით მოხერხდება, რადგანაც დასაწყისში აუცილებელია საკუთარი თავი მასთან შესაბამისობაში მოვიყვანოთ. ადამიანი სამყაროს თავისი თვისებებით შეიგრძნობს. თუ მას სხვა თვისებები ექნებოდა, მაშინ სამყაროს სხვანაირად შეიგრძნობდა. ასეთივე ვითარებაა ჭეშმარიტი რეალობის მთელი სურათის აღქმისას. სანამ ადამიანი ასეთი აღქმის თვისებებს არ შეიძენს, ის მის შეგრძნებას ვერ შეძლებს. და ამიტომ, არცერთი მეცნიერება და პოზიტიური ცოდნა (= ცოდნა, დამყარებული ბუნების კანონებზე ცოდნის რწმენით) ჩვენ უნარებს ვერ მოგვცემს, ყველა ძალოვანი ველების ჭეშმარიტ რეალობაში **ჩავიხედოთ**, მთელი სამყაროს არც ზოგად ნაწილში, არც კერძოში - ცალკე აღებულ ადამიანში. როგორც ზოჰარი ამბობს: "კაცობრიობა ყველა გაუგებრობებს რაც უფრო სწრაფად გაივლის, მით სწრაფად მივა ის, მხოლოდ იმ სწავლებამდე რომელიც მას პირდაპირ ხსნას და სისრულეს მოუტანს".

### 3.5. კაბბალის სწავლება და წინასწარმეტყველებები

ჩვენს სამყაროში, აბსოლუტურად ყოველი ადამიანის საყოველთაო და აღმოუფხვრელი შეცდომა იმაშია, რომ მიაჩნიათ, კაბბალის სწავლება მომავლის წინასწარმეტყველებით, წარსულის გამოცნობით და მომავლის პროგნოზებით არის დაკავებული. მასის ამ დამოკიდებულებას თავის წილს ამატებენ (და ხელს უწყობენ!) ე.წ. კაბბალის იდეის 'გამავრცელებლების' საჯარო გამოსვლები პრესაში, რადიოში და ტელევიზიაში. ლურიანული კაბბალის სწავლება - ესაა,არსებითად, ადამიანისთვის ნათელის ინდივიდუალური გახსნა ამ სამყაროში და არა მისი სიკვდილის შემდეგ. მე არ მომერიდება ვთქვა, რომ ფიზიკური სიკვდილის შემდეგ ისეთი არაფერი მოხდება, რაც ამ ქვეყნის ადამიანს, რელიგიას, სულიერ მიმდინარეობებს და მოძრაობებს წარმოუდგენიათ. რა თქმა უნდა, კაბბალაში მეცადინეობით ადამიანი შეძლებს, სამყაროს მართვის სისტემის გახსნის შედეგად, საკუთარ თავზე და მთლიანად ქმნილებაზე მეტი გაიგოს. მაგრამ, კაბბალა წინასწარმეტყველების არცერთი ფორმით არაა დაკავებული. და ის, რასაც ჩვენ კაბბალისტი-მასწავლებლები 'მომავლის' შესახებ გვამცნობენ - ეს მხოლოდ ინდივიდუალური ადამიანის 'მომავალი' მდგომარეობებია, მისი ისევე როგორც, მთლიანად მთელი კაცობრიობის საბოლოო გამოსწორებაა. სხვა სიტყვებით, წინასწარ ცნობილია **მხოლოდ** ქმნილების მიზანი და ამიტომ, მისი საბოლოო მდგომარეობაც. და ყველაფერი, რაც ადამიანის და კაცობრიობის საწყის მდომარეობასა და ამ მიზანს შორისაა - ეს ქმნილებაში ჩადებული საბოლოო მიზნის მისაღწევად მუშაობაა: რომ სრული გამოსწორების შედეგად, საკუთარი სრულყოფილებისა და სისრულის შეგრძნებამდე მივიდეთ. ამიტომ წინასწერმეტყველების წარმოებაზე აკრძალვა არსებობს. რადგანაც ადამიანისთვის მიცემულია საკუთარი ნების გამოხატვის თავისუფლება, ყოველ მდგომარეობაში მას არჩევანის უფლება აქვს. და ამ მდგომარეობას 50/50-ზე ეწოდება.

### 3.6. თავისი მხსნელი ყოველ ადამიანს საკუთარ თავში ყავს

მხსნელი - ეს ნათელია, რომელსაც ადამიანი თავის ცენტრალურ წერტილში იზიდავს, რომელთანაც ის უნდა დაბრუნდეს. ყოველი ადამიანის აღქმაში მისი საკუთარი მხსნელი მოდის. ამრიგად, ყოველი პიროვნებისთვის განსაკუთრებული ნათელი არსებობს, საერთო ნათელთან ერთად, რომელსაც მთელი კაცობრიობა სხვა, უმაღლეს არსებობაში აყავს. როცა ის ნათელი ჩვენს სამყაროში 'მოვა', გარეგნულად არაფერი შეიცვლება. ყველაფერი ჩვეულებრივად დარჩება, მაგრამ მთელი კაცობრიობა **შინაგანად** მის უმაღლეს დანიშნულებამდე მივა. ეს სრული შინაგანი გამოცოცხლება იქნება, როცა ადამიანი შეიგრძნობს, სადაა მისი ჭეშმარიტი ადგილი და მასში იცხოვრებს. მაშინ ის, სინამდვილეში, აღიქვამს, რომ მთელს სამყაროში ცხოვრობს, სადაც არც დროს, არც სიკვდილს მეტად არ შეიგრძნობს. ჭეშმარიტი არსებობისთვის ფიზიკური სხეული მისთვის უკვე დაბრკოლება არ გახდება. ადამიანი თავისი თავის იდენტიფიცირებას საკუთარ შინაგანთან მოახდენს. ეს, სინამდვილეში, ისაა რაც პრაქტიკულად კაბბალისტებთან ხდება. ვინც სამყაროს კანონებს აღიქვამს მისთვის, ყველა დაბალი სტრუქტურები თავის მნიშვნელობას კარგავენ.

ნათელს, რომელიც კაცობრიობას შინაგანად აამაღლებს, განმათავისუფლებელი ეწოდება. ცნება 'განმათავისუფლებლის" ქვეშ, ადამიანი სისხლისა და ხორცისგან არ იგულისხმება. რა თქმა უნდა, აღმზრდელებიც მოვლენ, რომლებიც მასებს სისრულისკენ შინაგანი გზისთვის მოამზადებენ, განუვითარებელი, მასების ჯგუფური ფორმით სწავლების ნაცვლად. მაგრამ, ჯერ ესენი მხოლოდ ერთეულებია. ასე რომ, განთავისუფლებისკენ ინდივიდუალური გზის ეს ჭეშმარიტი მასწავლებლები, განმათავისუფლებლის წარმომადგენლები არიან. როგორ განვასხვავოთ ისინი ცრუ-მასწავლებლებისაგან? ... ისინი მოსწავლეებს ემსახურებიან, და კი არ მართავენ მათ!

### 3.7. კაბბალა: არც მეცნიერებაა და არც რელიგია.

კაბბალის სწავლებაში ბევრნი რელიგიას ან როგორც რელიგიური ტრადიციის ნაწილს ხედავენ. ეს სრულიად არასწორია. ყოველი რელიგია საბაზისო მონაცემზეა აშენებული, რომ ოდესღაც ვინმე წინასწარმეტყველი იყო - ადამიანი, რომელსაც უზენაეს ძალებთან ჰქონდა კავშირი. ამ წინასწარმეტყველმა თავის მიმდევრებს შორის მოცემული ცოდნა, შეხედულებები, რწმენა გაავრცელა, რომელიც თვითონ მიიღო, ხოლო მათ შემდეგ ის თავის მასობრივ ერთგულებს გადასცეს. ამ ფაქტს ნებისმიერ რელიგიაში იპოვი. წინასწარმეტყველისთვის ან რელიგიის დამაარსებლისთვის ყველაფერი ნათელის უზენაესი გახსნიდან გამომდინარეობს.

თუმცა, ლურიანული კაბბალის სწავლება - ეს მეთოდია, რომელიც გასწავლის, თუ **თვით** ადამიანი **ინდივიდუალურად** როგორ შეძლებს ნათელი და ხსნა იპოვოს. ეს მეთოდია, რომლის წყალობითაც ადამიანს შეუძლია ნათელთან მივიდეს და სამყაროს კანონები შუამავლების **გარეშე** ისწავლოს**!** მათ ვინც ამას მიაღწიეს, ჩვენ თავიანთი გზა, მეთოდის ფორმით წარმოგვიდგინეს. ადამიანში უნიკალური შინაგანი ადამიანის მიმართ ამ მეთოდის გამოყენებით, ჩვენს დროში, დედამიწის ყოველი მცხოვრები შეძლებს საკუთარი თავის წინასწარმეტყველი გახდეს, რომელიც თავისი შინაგანი ადამიანის მეშვეობით ნათელს დაელაპარაკება. გასაგებია, რომ ასეთ ადამიანს რელიგია მეტად არ იზიდავს, რადგანაც მისი კავშირი ნათელთან დაფუძნებულია მის **ინდივიდუალურ** გახსნასთან და არა დოგმებზე და ასობით და ათასობით წლების განმავლობაში, ერთ კონად შეგროვილ მკვდარ ტრადიციებზე.

კაბბალის სწავლებას სიბრძნე ხოხმა ა-კაბბალა ეწოდება, რადგანაც ის ადამიანში და სამყაროში შემოქმედებითი ძალების გახსნის გზებს იკვლევს. მხოლოდ ისინი, ვისაც ეს **სურს** სასწავლებლად დაიშვებიან. და ამიტომ, კაბბალაზე რეკლამის გაკეთება სრულიად არასწორია და რაღა უნდა ვთქვათ - 'სულების დაჭერაზე'!

კაბბალის სწავლება ამ სამყაროს კვლევით არაა დაკავებული, მაშინ, როცა ყველა, გამონაკლისის გარეშე, ამ სამყაროს მეცნიერებები ლურიანული კაბბალის სწავლებას ეფუძნებიან. ამრიგად, ვინც კაბბალაში მეცადინეობს და მას ყოველდღიურ ცხოვრებაში იყენებს, ის უზენაეს, სამყაროს შინაგან ძალებსა და ჩვენს მატერიალურ სამყაროს შორის კავშირს ხედავს. შინაგანი ძალოვანი ველების ეს კავშირი აქ ფიზიკურ, ქიმიურ, ბიოლოგიურ, სოციალურ, ინტელექტუალურ და მორალურ პროცესებში და მოვლენებში ვლინდება. რადგანაც ჩვენ არ შეგვიძლია ყველა მოვლენა ერთად შევისწავლოთ, ყოველი მათგანის ცალ-ცალკე შესწავლით, აქ დედამიწაზე მეცნიერების, ტექნიკის, სწავლებების ცალკეულ დარგებს და ა.შ. ვაყალიბებთ. მეცნიერებისა და ტექნიკის ცალკეულ დარგებად დაყოფის მიდგომა სრულიად ზედაპირული და არაადექვატური აღმოჩნდა. ფაქტიურად ყველაფერი ურთიერთდაკავშირებულია და კვლევის ობიექტები, სინამდვილეში, საერთოა. მხოლოდ ჩვენ ისე ვყოფთ, რომ ჩვენთვის კვლევების წარმოება ადვილი იყოს.

ამ მიდგომის საპირისპიროდ, ლურიანული კაბბალის სწავლება მატერიის ყოველგვარ გამოვლინებას შინაგანად ერთ გორგალში **აერთიანებს**. კაბბალაში, მაგალითად, მათემატიკა, მუსიკა, ბიოლოგია, ასტრონომია, მედიცინა და ა.შ., როგორც სამყაროს ერთი და იგივე შინაგანი კანონის გარეგან გამოვლინებად განიხილება. და ეს იმიტომ, რომ ლურიანული კაბბალის შესწავლით და გამოყენებით, ის ფაქტი იხსნება, რომ მხოლოდ **ერთი** საერთო კანონი არსებობს, რომელიც სწორედ ლურიანული კაბბალით შეისწავლება. და ეს ყოვლისმომცველი კანონი ჩვენს სამყაროში კვანტურ მექანიკაში, ბიოლოგიაში, მათემატიკაში, მუსიკაში, მენეჯმენტში და ა.შ. ვლინდება. ლურიანულ კაბბალაში ყოველი მეცნიერების ყველა ატრიბუტი შეიძლება ვიპოვოთ: კვლევა, მონაცემთა შეგროვება და ცდების შედეგების აღწერა, ტესტირება, განმეორებადობა, ფაქტების შემოწმება, მათი აკკუმულაცია და სტრუქტურირება. ჩვენი მატერიალური სამყაროს დონეზე, სამყაროს ერთი საერთო კანონი ვლინდება, როგორც მეცნიერება სამყაროს შესახებ, საერთოდ, მეცნიერება მთელი ბუნების ზოგადი კანონების შესახებ. თუმცა, მისი გამოვლინება აქ საკმაოდ განზოგადოებულია, მაგრამ ის შინაგანად ყოველთვის არსებობს და ყველაფერზე თავის კვალს ტოვებს.

და მაინც, ლურიანული კაბბალის სწავლება **არც** მეცნიერებაა და **არც** ტექნიკა, რადგანაც მას ნებისმიერ პოზიტიურ მეცნიერებაზე **მაღლა**, ნებისმიერ პოზიტიურ ცოდნაზე ზემოთ დამატებითი განზომილება გააჩნია. კაბბალა გვასწავლის ვიაროთ **'ცოდნაზე მაღლა'**. მეორეს მხრივ, კაბბალას რომელიმე რელიგიასთან, რწმენასთან ან ნათელმხილველების მეთოდებთან არავითარი დამოკიდებულება არ აქვს. კითხვაზე: იცის მან კაბბალის სწავლების შესახებ? ნებისმიერი რწმენის ერთგული გულახდილად პასუხობს: "არ ვიცი და მას უსარგებლოდ ვთვლი". და ის მართალია, რადგანაც კაბბალა ადამიანს ფეხებით, ხელებით და ყველანაირი საგნებით რელიგიური რიტუალების ჩასატარებლად სრულიად არ სჭირდება. უფრო მეტიც, კაბბალა მოგვიწოდებს ეგოიზმი განვავითაროთ და ამას ცოდნის გაზრდისკენ მივყავართ. ის აშენებულია თვითშემეცნებაზე, მაშინ, როცა რელიგიები დაფუძნებულები არიან თვითშეზღუდვებზე, რომ 'მცირედითაც' კმაყოფილი ვიყოთ.

### 3.8. კაბბალის სწავლება და სამყაროს კანონები

მთელი სამყაროს უმნიშვნელოვანესი კანონი იმაში მდგომარეობს, რომ ნათელს ყოველთვის სურს ადამიანს მაქსიმალური სიამოვნება მისცეს. აქედან ყველა დანარჩენი კანონი გამომდინარეობს. ხოლო ყველაფერი, რაც სამყაროში ხდება - ეს ამ კანონის მკაფიო შესრულებაა. თვითნებურად აღებულ ყოველ მომენტში, სამყაროს ძალები ისე განლაგდებიან, რომ ადამიანს ნება დართონ ოპტიმალურ სიამოვნებამდე მივიდეს. სამყაროს ცენტრში ფილტრების სისტემით გარემოცული უსასრულო ნათელი მდებარეობს, რომლებიც ნათელის აღქმას სულ უფრო მეტად და მეტად აუხეშებენ. ეს გაუხეშებები აბსოლუტურად აუცილებელია და ჩვენს სტიმულირებას ემსახურებიან, რომ ვცდილიყავით ჩვენი ბუნება ეგოისტურიდან გაცემაზე შეგვეცვალა, რადგანაც ჩვენი პირველწყარო - აბსოლუტური უანგარობაა. ნათელთან დაშორება ან მიახლოვება შინაგან სივრცეში თვისებების ცვლილებას ნიშნავს. რაც მეტად ემსგავსები ნათელს, შენს სისრულემდე მით უფრო ახლოს მიდიხარ. დარჩები ჯიუტი და საკუთარი თავისადმი სიყვარულის დაფასებას გააგრძელებ, ნათელს და შენს საბოლოო მიზანს დაშორდები. თუ ძალისხმევას თვითონ გამოიჩენ, რომ ნათელს თვისებებით მიუახლოვდე, იმის გარეშე, რომ 'გაშოლტვას' ელოდო, მაშინ შენზე იძულებითი ძალების ზემოქმედებას და არასაჭირო ტანჯვას გაექცევი. თუ მაინც შენს სიჯიუტეში დარჩები (= ' მინდა მხოლოდ ვიცოდე, ვიცოდე, ვიცოდე'!) და შენი თვისებების შეცვლას ნათელის მსგავსადა რ მოისურვებ, მაშინ ამავე ხარისხით უსიამოვნებებს, ავადმყოფობებს, პრობლემებს და ა.შ. შეიგრძნობ. და ეს იმის შედეგია, რომ ნათლისადმი ზურგით შებრუნდი.

ლურიანული კაბბალა გასწავლის, რომ ყველა მდგომარეობაში ნათელს გაცნობიერებულად უახლოვდებოდე, და ამგვარად, შენს თავს იძულებითი ძალების წინ აყენებდე. კარგია ვიცოდეთ, რომ ჩვენს სამყაროში 'ნეგატიური' - ეს ნათელის უკანა მხარის და გამოსწორების იძულებითი ძალების შეგრძნების შედეგია. მიყვები რა კაბბალის სწავლებას, თანდათანობით საკუთარ განთავისუფლებამდე მიდიხარ. ამით დანარჩენ მსოფლიოსაც ეხმარები: შენი გამოსწორების ნათელს სამყაროს დანარჩენ ნაწილს ამატებ. სულიერში ხომ არაფერი ქრება. მაშინ უზენაესი მმართველობა შენს აღქმაში 'დატკბება'. კანონის სიმკაცრეს წყალობისკენ, კეთილგანწყობისკენ გადახრი. ამიტომ, კაბბალა - აბსოლუტურად პრაქტიკული სახელმძღვანელოა, რომელიც ყოველ ჩვენგანს ყველაზე უბრალო და მისაწვდომი ენით გვიხსნის, როგორ ვიცხოვროთ **კარგად**.

ჩვენს დროში რადიკალური ცვლილებები ხდება. უნდა დავაფიქსიროთ, რომ სამყაროს მართვა აქამდე ზემოდან გარკვეული გეგმის თანახმად წარმოებდა. თუმცა, გარკვეული დროიდან, ყველა შემდგომ ცვლილებებში, თვით უზენაესი მმართველობა, მთელი ქმნილების საბოლოო გამოსწორებამდე, ჩვენს გაცნობიერებულ და აქტიურ მონაწილეობას წარმართავს. ანუ, თუ ადრე ჩვენს მიმართ დამოკიდებულება იყო, თითქოსდა, როგორც მარიონეტებთან და ობიექტებთან, რომლებიც თავდაპირველ მიზნამდე განვითარების პროცესში ავტომატურად მონაწილეობდნენ, ახლა კი, ყოველი ადამიანი შეგნებულად და აქტიურად ამ პროცესის წარმატებით დასრულებაში **თვითონ** უნდა მონაწილეობდეს. ხოლო ადრე, ჩვენ უბრალოდ ბუნების შვილები ვიყავით, და ამიტომ, სანუკვარ მიზნამდე ქმნილების მიყვანაში ნათელთან **პარტნიორობა** არ შეგვეძლო აქტიურად შეგვერგრძნო. თუ შინაგან ამაღლებას არ მოვისურვებთ, მაშინ იძულებითი ძალები გვაიძულებენ სამყაროში ჩადებულ გეგმას დავემორჩილოთ. მაშინ დედამიწაზე მშვიდ ადგილს ვერ იპოვი. როგორც იმ ხუმრობაშია, რომელიც მე ერთმა ასაკოვანმა ებრაელმა ტაქსისტმა ნიუიორკში მომიყვა: "სად გრძნობს ებრაელი თავს სახლში? - თვითმფრინავში!"

როცა მას ტკივილი და მწუხარება თანსდევს, მაშინ ის თავისი უბედურებების მიზეზების ძიებას იწყებს. ეს კარგია, რადგანაც იცის, რომ როცა სცემენ ცუდია, მაგრამ რატომ სცემენ არ იცის.

ლურიანული კაბბალის შესწავლის დასაწყებად არავითარი წინასწარი ცოდნა არ მოითხოვება, რადგანაც ის თვით შენზე და ნათელთან შენს დამოკიდებულებაზე საუბრობს. ისევე, როგორც ახალშობილი ამქვეყნად დედის მუცლიდან შიშველი და სველი გვევლინება, ასევეა ადამიანი, რომელსაც სურს სულიერში იმეცადინოს.

"მაგრამ რისთვის მჭირდება ეს ყველაფერი? რომ გარეგან სამყაროზე რაღაც ვისწავლო?" არა, არა ამისთვის, არამედ შენი ბედი საკუთარ ხელში აიღო, რომ საკუთარი შინაგანი სამყაროს შეცნობა ისწავლო. და რომ მაშინ, შენი ცხოვრებიდან, რაღაც გასაოცრად ფასეული შექმნა, ხოლო საუკეთესოა: აიღო უფრო მეტი'ნაღები' და არა ნაკლები!

### 3.9. კაბბალის სწავლება და ეს სამყარო

კაბბალა ხაზს უსვამს, რომ ადამიანმა ამ ქვეყანაზე, აქტიური ცხოვრებით უნდა იცხოვროს: თუ შეუძლია, დაე იმუშაოს, შექმნას ოჯახი; თუ შეუძლია გააჩინოს ბავშვები, ემსახუროს ქვეყანას, ისწავლოს და ასწავლოს სხვებს. ამასთანავე, ყოველ თავის მოქმედებაში, მან არსებობის მიზნის რეალიზება სინათლესთან კავშირში უნდა მოახდინოს, რომელიც სიცოცხლეს აძლევს. მხოლოდ ამ სამყაროს გამოყენებით 'როგორიც ის არის', მისთვის wishful thinking - სასურველი აზროვნებით სელექციის გარეშე, შესაძლებელია საბოლოო სისრულის მიღწევა. და ამიტომ, ლურიანული კაბბალის შესწავლაში და გამოყენებაში არავითარი მარხვები, თვითგვემა, სამყაროსგან თვითიზოლაცია, ყველანაირი ფორმის აღთქმის_ჩათვლით, ამ და იმ სამყაროში დასჯის შიშები არაა. ყველაფერი ეს სხეულთან მოპყრობის ადამიანური, გამოგონილი პრაქტიკებია, რომლებიც **განთავისუფლებისკენ** შემოქმედებითი გზის ნაცვლად, მხოლოდ ადამიანს ნათელისგან აუცხოვებენ, მისთვის უსარგებლო ტანჯვები მოაქვთ.

# თავი მეოთხე

## 4.1. გრძნობის მეექვსე ორგანო - შინაგანის შეგრძნებაა

ხუთი გრძნობათა ორგანოთი მიღებული ყოველი შთაბეჭდილება ტვინში მიდის და იქ ჩვენში არსებული გამოთვლითი პროგრამით გადამუშავდება. მიღებული შედეგი - ეს ისაა, რასაც ადამიანი შეიგრძნობს. ტვინის უჯრედები ასევე სიგნალებს წარსულის აღქმების საფუძველზე, მოგონებებიდან იძლევიან. თუ ტვინი წარმოსახვებს, ჰალუცინაციებს არეგისტრირებს, როცა ადამიანი ამას ვერ აცნობიერებს, მაშინ ეს სისტემის ფუნქციონირებაში დარღვევა ან დაავადებაა. კაბბალის შესწავლით გარემოცვას აღიქვამ და ამავე დროს მას მანძილზე შეიგრძნობ, რადგანაც როგორც საკუთარ თავს, ისე ნათელს, შენი აღქმების წყაროს გრძნობ. ეს შენი ინდივიდუალური შეგრძნებაა და მისი სინამდვილე არავის შეუძლია დაადასტუროს ან უარყოს. და ამიტომ, ლურიანული კაბბალა - ყველაზე პრაქტიკული სწავლებაა, რომლის ჭეშმარიტება შემოწმებებით და საკუთარ თავზე მუშაობით იხსნება. თანდათანობით ადამიანი თავისი შინაგანი სამყაროს შეგრძნებისთვის, რაღაც მეექვსე გრძნობის ორგანოს მსგავსს იძენს, რომელიც სულ უფრო და უფრო სიცოცხლის ნათელს ემსგავსება.

ამჟამად, დრო მოვიდა საკუთარი თავისთვის ჭეშმარიტი ცხოვრება და მისი მართვა აღმოაჩინო, რომ სიცოცხლის ნათელში ფესვს მიაღწიო. იმ აღმოჩენამდე უნდა მიხვიდე, რომ საკუთარი თავის უმაღლეს მმართველობასთან შესაბამისობაში მოყვანის გარეშე ამის მიღწევა შეუძლებელია. თუ ადამიანი იძულებითი ძალების წინ თვითონ არ მოისურვებს იაროს, მაშინ სამყაროს საერთო კანონი მას სულიერი ზრდისკენ აიძულებს. გარეგანი ადამიანი თავისი ბუნებით ზარმაცია, ეგოისტური ქმნილებაა და მას საკუთარ სრულყოფამდე ვერაფრით მიიყვან.

როცა ადამიანი ლურიანული კაბბალის შესწავლას, მისი მეთოდის გამოყენებას საკუთარ თავზე იწყებს, მაშინ იყენებს შესაძლებლობას ამ სამყაროში არასაჭირო ტკივილები და მწუხარებები აიცილოს. მისი შინაგანი ადამიანის 'მეექვსე გრძნობა', მატერიალურ სამყაროში სწორი მოქმედებისთვის და რეაგირებისთვის, მასში ძალებს და ცოდნებს არაპირდაპირ ათავისუფლებს და ამიტომ, ის დამარცხებებს, ბედის დარტყმებს, 'ავ ბედისწერას', უბედურებებს და ა.შ. თავიდან აიცილებს.

## 4.2. ცხოვრების აზრი

კითხვა, რომელიც ამ სამყაროს ყოველ მცხოვრებს უჩნდება, ასეთია: "რისთვის ვცხოვრობ მე? მძიმე მუშაობის, ტკივილების და მწუხარების ყველა ეს წლები უნდა გავიარო, რომლისთვისაც ასე ძვირად უნდა გადავიხადო და ჩემი სიცოცხლის ბოლოს სრულიად ძალაგამოლეული მივალ?" ეს კითხვა ადამიანს სიმშვიდეში არ ტოვებს, რომელიც ჭეშმარიტი პირადი წარმატებისკენ მიისწრაფვის და რომ შეეძლოს თქვას - მისი ცხოვრება **შედგა.** იცოდე, რომ შენი ცხოვრების ყველა წინა წლები ტყუილუბრალოდ არ გასულან, არამედ სტრუქტურულად აუცილებელი იყო. საჭირო იყო ტანჯვის საკმარისი მოცულობის დაგროვება, რომ საკუთარ შინაგან ადამიანთან კავშირის დასაბრუნებლად საკმარის დონემდე მისულიყავი. მაგრამ ახლა, როდესაც შენ ყველა შენი უბედურებების მიზეზი გაგეხსნა, უნდა გააცნობიერო, რომ აწმყო და მომავალი **მხოლოდ** საკუთრივ შენზეა დამოკიდებული. ახლა შენი განვითარების პროცესის დაჩქარების პერიოდი დგება. ამ წიგნიდან, საკუთარ შინაგან ადამიანთან დაკავშირებას, ყველაზე მოკლე დროში ისწავლი. გაიგებ, როგორი ღრმა შინაგანი ფესვები გაქვს და ჩამოყალიბებულ დამოკიდებულებას შეიძენ შენი ცხოვრების აზრზე და ჭეშმარიტ განვითარებაზე. და ჭეშმარიტი რეალობის აღქმის გადახრების ყველა საზავშვო დაავადებებს გაუძლებ.

### 4.3. ოთხი კავშირი

შენი თავი, საკუთარ შინაგან ადამიანთან დამოკიდებულებაში, უმნიშვნელოდ მცირედ გახადე. ეს შენს შიგნით სივრცის შექმნას ნიშნავს. ისმინე არა მარტო თავით, არამედ 'გულითაც'. 'თავით' შეგიძლია გახდე სპეციალისტი, პროფესორი ცოდნის რომელიმე სფეროში. მაგრამ ამ წიგნის შესწავლით შეიძენ fingerspitzengefuhl -ს, შენს შინაგან სამყაროს სულ უფრო საფუძვლიანად დაეუფლები, ყველა შენს ძალოვან ველებს **შეიგრძნობ,** როგორც 'შენს ხუთ თითს'. მხოლოდ თავით ან მხოლოდ 'გულით' მხოლოდ რეალობის ცალკეულ ასპექტებს აღიქვამ. შენს თავს კითხე: "როგორ მივაღწიო დღეს ოპტიმალურ მდგომარეობას?". ყველა შენი ორგანოებით მოისურვე შენი შინაგანი ადამიანი შეიგრძნო. დასაწყისისთვის ეს საკმარისია, ხოლო შემდეგ ზრდა უნდა გააგრძელო."კარგი, თანახმა ვარ! მაგრამ როგორ?" შენი თავი შენს შინაგან ადამიანთან და მისი მეშვეობით ნათელთან რომ დააკავშირო, **ოთხი** კავშირი უნდა დაიცვა. თუ ნებისმიერ მდგომარეობაში მიისწრაფვი ეს ოთხივე კავშირი შეასრულო, მაშინ შენს სრულყოფილებას სულ უფრო და უფრო მიუახლოვდები. სიცოცხლის ნათელთან კავშირისკენ მიხვალ. მაშინ რეალობას უფრო აშკარად და ნათლად დაინახავ. ეს კავშირები ან მცნებები თავიდან რამოდენიმე გამოჩენილ კაბბალისტს გაეხსნა, რომ მათი შესრულება თვითონ შეძლებოდათ და შემდეგ სხვებისთვის გადაეცათ. ამ წიგნში ის 'უცხო პირებს' პირველად გაეხსნებათ და ამჟამად მათაც შეუძლიათ გამოიყენონ.

კაბბალა სხეულში, ხორცში კავშირზე არ საუბრობს, არამედ ადამიანის აღქმაზე თავის ქალადან ეგოპუნქტამდე (მაგრამ არა მისი ჩართვით!). თუ შენს აზრებში ოთხი კავშირი მუდმივად გექნება, მაშინ შენს თვალწინ რეალობას მაღალ დონეზე დაინახავ. 'მაღალი დონე' - რა თქმა უნდა, ამ კონკრეტულ სიტუაციაში, შენს კერძო მდგომარეობასაც გულისხმობს. მაშინ სტრუქტურულ შეცდომებს მეტად არ დაუშვებ. უზენაეს ძალებთან შესაბამისობაში მოხვალ, გაიგებ, ისინი სამყაროს მართვაში როგორ არიან ჩართულები. ნათელმა შინაგან ადამიანთან კავშირი ოთხ ადგილას დაამყარა. ნათელი - ეს გაცემის სურვილია. ჩვენ ბუნებისგან მხოლოდ მიღების სურვილი გვაქვს. თუ ჩვენ ოთხ კავშირს დავიცავთ, მაშინ, მუდმივად სამყაროს მარადიული კანონებისკენ ვიქნებით მიმართული, ადამიანური მოთხრობის ნაცვლად. შენი მოთხრობა რა დამაჯერებლადაც არ უნდა გეჩვენებოდეს, ის ადამიანის გამონაგონად რჩება. როცა ოთხ კავშირს გრძნობ, ცხოვრება შენს შეგრძნებებში მარგალიტად იქცევა. ყველაფერი მხოლოდ შენს განზრახვაზეა დამოკიდებული.

1. **'თვალების' კავშირი.** ეს ადგილია შინაგანი ადამიანის ძალოვანი ველების შიგნით, რომელსაც სიბრძნე ეწოდება. ეს აზრების არეალია, რომელიც სურვილების ყველაზე ნატიფ ფორმას წარმოადგენს. ამ კავშირის აზრი იმაშია, რომ საკუთარ თავთან და გარემოცვასთან მოპყრობისას, 'გაამახვილე მზერა' თუ **როგორ** იყურები შენ, რადგანაც გარეგან ადამიანს შეიძლება 'ზოროტი თვალი' ჰქონდეს. აზრები და შინაგანი ხედვა სუფთა უნდა იყოს.
2. **'ენის' კავშირი.** ეს ადგილია შინაგანი ადამიანის ძალოვანი ველების შიგნით, რომელსაც ინტუიცია ეწოდება. სიტყვების კავშირი. ეს აზრების სხეულისთვის გადაცემის არეალია, რომლის წყალობითაც სურვილების ფორმა ცოტაოდენ სქელდება ან უხეშდება. ამ ადგილიდან საკვები მიიღება. ამ ადგილიდან შეიძლება დალოცო ან დაწყევლო. არ იჭორავო. შემოქმედებითი სიტყვები წარმოთქვი. არ გამოხატო უკმაყოფილება, არ იბუზღუნო, არ დაუშვა შენი გარეგანი ადამიანის ნეგატიური შენიშვნები.
3. **'გულის' კავშირი.** შინაგანი გული - ესაა ძალოვანი ველი 'სხეული'. ესაა სურვილის საგრძნობი ფორმა, რომელთაგან ყოველი მათგანი უკვე იმყოფება ცალკეულ საკანში.

გულის ყველა სურვილი, ირგვლივმყოფებთან დამოკიდებულება, სიყვარული, სიძულვილი - ყველაფერი ეს აქ იმყოფება. ასევე აქ: გარკვეული სურვილები შემოქმედებითია, ხოლო სხვები დამანგრეველია. როცა მათ შინაარსს გაიგებ, შენი შეხედულება უკეთესობისკენ შეიცვლება. რომელიმე სიტუაციის მონად ყოფნას შეწყვიტავ. არც საზოგადოებაზე, არც ოჯახზე, არც მეგობრებზე დამოკიდებული არ იქნები. გიყვარდეს შენი მოყვასი და სხვების მიმართ სიძულვილს ნუ განიცდი. და ამას სწავლობ, რომ დასაწყისში შენს შინაგან სურვილებზე გამოიყენო. რადგანაც პირველ რიგში, შენს გარეგან ადამიანს შენი შინაგანი ადამიანი სძულს.

4. **'გამრავლების ორგანოს' კავშირი.** ეს ადგილია შინაგანი ადამიანის ძალოვანი ველების შიგნით, რომელსაც გამრავლების ორგანო ეწოდება. ხორცთან არ აურიო, კაბბალა ხომ მხოლოდ და მხოლოდ შინაგანი ძალებს განიხილავს. იქ - საკმაოდ მძიმე, გამოსწორებას ძალიან ძნელად დაქვემდებარებული სურვილების საწყობია. მათთან მოპყრობა მძიმეა, რადგანაც ამ სურვილებზე და ვნებებზე არავითარი კონტროლი არაა. ეს სურვილები იქ უკვე, საკმაოდ გამკვრივებულნი არიან, ამიტომ მოქმედებაში ადვილად გადადიან. ამ ადგილის ზემოთ არსებული, ყველა დანარჩენი ძალოვანი ველების შინაგანი ენერგიები, ბოლოს და ბოლოს, ფუძისკენ, გამრავლების ორგანოსკენ ჩამოდიან. და აი იქ - ყოველთვის ენერგიის გიგანტური დაგროვებაა, რომელიც არცერთი მეცნიერებისთვის, რელიგიისთვის და სწავლებისთვის აქ, დედამიწაზე მისაწვდომი არაა. ის იყო და რჩება ტაბუდ, აკრძალულ ადგილად, რადგანაც გასაღები მისი სწორი გამოყენებისთვის ვერ მიიღეს. და მხოლოდ ლურიანულმა კაბბალამ იცის, ადამიანში ამ ყველაზე შინაგან და ინტიმურ ადგილთან სწორი მუშაობის მექანიზმი. ეს, შენი ცხოვრების მიზნის განხორციელებისთვის, ყველაზე რადიკალური და მნიშვნელოვანი ადგილია. ამიტომ სულიერზე ცარიელი სიტყვების ნაცვლად მასთან მოპყრობა ისწავლე! ვინც ამ ადგილს საკუთარ თავში არ იცავს, მას ხსნა არა აქვს! მაშინ მას ვერავინ და ვერაფერი დაეხმარება!

ოთხი კავშირი მატერიასთან დამოკიდებულებაშიც უნდა დავიცვათ. რადგანაც ადამიანში ყველაფერი ურთიერთდაკავშირებულია. სიცოცხლის ნათელი - სრულყოფილია და ჩვენი შინაგანი ადამიანი მას თვისებებით უნდა შეესაბამებოდეს. ოთხი მცნების დაცვა - ეს სიკვდილ-სიცოცხლის საკითხია, ყველაფერი ან არაფერი, ამიტომ პრაქტიკაში მათი გამოყენება ისწავლე. შეუძლებელია ცოტა ბოროტება და ცოტა სიკეთე ვაკეთოთ. რატომ არა? იმიტომ, რომ ჩვენი პირველწყარო, ნათელი, სამყაროს კანონები სრულყოფილია. ამიტომ ჩვენს შინაგან ადამიანში, რომელიც ნათელს ესაზღვრება, სანახევრო გადაწყვეტილებები ასევე არაა, სინამდვილეში, ჩვენ სხვა არჩევანი არა გვაქვს, ვიდრე ჩვენი ინდივიდუალური სრულყოფისკენ სწრაფვის არჩევანია, სანამ ყოველი ჩვენგანი ჩვენს დანიშნულებას არ შევასრულებთ. რაც უფრო მეტად ასრულებ ოთხივე კავშირს, ჭეშმარიტ რეალობას მით მეტად განიცდი. მხოლოდ უნდა იწრაფოდე ასე: 1<2<3<4. 4 კავშირს რაც უფრო მეტად, ხშირად, ინტენსიურად დაიცავ, მით უფრო მეტ ძლევამოსილ ნებისყოფის ძალას განავითარებ შენში. და მაშინ გაგიკვირდება, როცა დაინახავ, რომ ამჟამად **არავის** და **არაფერს** შეუძლია თითზე დაგიხვიოს. შეწყვეტ მონობას, არამედ შენივე ბედისა და ცხოვრებისეული გზის ბატონი ხდები. მაშინ ყველა სფეროში მუდმივ წარმატებას და კეთილდღეობას განიცდი: სამუშაოზე, მეგობრებთან, ოჯახში. და ეს იმიტომ, რომ ოთხივე კავშირს ყოველდღიური ცხოვრების პრაქტიკაში იყენებ. ნებისმიერ სიტუაციაში, ამოცანაში, პრობლემის გადაწყვეტაში, პროექტში შეგიძლია ყველა 10 გემო, ნათელის ნათება შეიგრძნო. შენი მოთმინების, გამძლეობის, მედეგობის და ამტანობის გიგანტური მატება დიდად გაგაოცებს. გახდები ნამდვილი დაუღალავი! მაშინ არანაირი 'გამამხნევებელი' საშუალებები

არ დაგჭირდება. რელაქსაციისთვის არც ყავა, არც ალკოჰოლი და სიგარეტები არ დაგჭირდება. შენი გარემოცვა, კოლეგებისა და კონკურენტების ჩათვლით, უცებ შენზე მაღალი აზრის მქონე გახდებიან, არც კი ესმით, რის გამო! და ყველაფერ ამასთან ერთად, დარჩები ძალიან მშვიდი, ამ ცვლილების გამო ქედმაღლობის გარეშე, რადგანაც თვით შენში არაფერია ისეთი, რაშიც სულის მოლოდინი არაა. თვალის, ენის, გულის და გამრავლების ორგანოს კავშირები უნდა დავიცვათ და 10 ძალოვანი ველი აღვიქვათ. შინაგანმა ადამიანმა იცის ნათელის ძალები. გარეგანმა იცის სხეულის ძალები, ანუ მხოლოდ საკუთარი თავისთვის მიღების სურვილები. პირველი კავშირის შესრულება ყველაზე ადვილია, ხოლო მეოთხეს - ყველაზე ძნელია. შესაბამისი მომზადების გარეშე, არავის შეუძლია წელს ქვემოთ ძალები კონტროლის ქვეშ იყოლიოს. ისინი, ვინც განეშორება დაფარულში და შორეულ ადგილებში, თითქოსდა მიწიერ ცდუნებებს გაექცეს, მაინც იქაც ერთმანეთთან ურთიერთობაში უმსგავსოდ იქცევიან ან მანკიერი სიზმრები ესიზმრებათ, რომლებიც მათში, თუნდაც გაუცნობიერებლად, შესაბამის რეაქციებს და მოქმედებებს იწვევენ. ამას ვერ გაექცევი, რადგანაც ადამიანს, ამ შხამის საწინააღმდეგოდ, ჩვენს სამყაროში, ბუნებისგან არაფერი მიუღია. ეს განსაკუთრებით საოცრად სამართლიანია მეოთხე კავშირთან დამოკიდებულებაში - იქ ჩვენ ჭეშმარიტად ვერავითარი ინსტრუმენტი ვერ დაგვეხმარება, სამყაროს კანონების შესახებ სწავლების გარდა, ერთიანი ინსტრუქციის, ლურიანული კაბბალის სახით. მისი საშუალებით წელს ქვემოთ ძალებთან მისაწვდომობას ღებულობ. მონასტერში იმაზე უარეს სახეებს ხედავ, ვიდრე მატერიალური სამყაროს შუაგულში შეხვდები. რადგანაც თვითდაკმაყოფილებით ყველა შენს ადრე წარმოებულ გამოსწორებებს ამსხვრევ. რაც უფრო მეტ დათმობას უკეთებ შენს გარეგან ადამიანს იქ, სადაც გამრავლების ორგანოს უძლიერესი ძალოვანი ველი მდებარეობს, მით ნაკლებად დანაყრდება ის. და რაც უფრო ნაკლებს აძლევ, მით უფრო მშვიდი და გაწონასწორებული ხდება ის. იქ თამაშობების და კომედიების ადგილი არაა.

ახლა, ოთხი კავშირი უფრო ახლოს განვიხილოთ.

**1⁰ "თვალების' კავშირი.** შენი თვალები, სიბრძნე სიკეთით, მადლით უნდა იყურებოდეს. ნუ გექნება ბოროტი თვალი, არავისი გშურდეს, რადგანაც ამით თავს იკლავ. შენს თავს შეებრძოლე, რომ არავისი გშურდეს. იმუშავე საკუთარ თავზე. თუ სხვებს ცუდი თვალით უყურებ, მაშინ შენივე საკუთარ შინაგან ძალებს წყდები. ყოველთვის შენს თავს შეხედე, და არა სხვებს, არა ამხანაგს. ჩვენ შეიძლება ერთმანეთს მოვეხვიოთ, მაგრამ ეს კომედია არ უნდა იყოს. სხვას შიგნიდან უნდა წყალობდეთ, ხოლო ეს მარტივი სრულიად არაა. როცა შენი მეგობარი ან უბრალოდ ნაცნობი ახალ ავტომობილს ყიდულობს, მისი ნუ შეგშურდება. პირიქით შეაბრუნე გრძნობა და ის კეთილგანწყობით მიიღე. შენს დამოკიდებულებას დააკვირდი და შენი გრძნობები დაარეგულირე - აი მაშინ დაინახავ, ეს როგორ სასწაულებრივად ძნელია. მას სიკეთე უსურვე, მისი წარმატებით შინაგანად იხარე. გრძნობ, რომ ამისთვის ძალა არა გაქვს, ეს მიიღე მხედველობაში და შენი თავი არეგულირე. სხვა ვერავინ დაგეხმარება. მოითხოვე დახმარება, რომ ყველას მიმართ მოწყაალე და კეთილგანწყობილი გახდე! დიახ, შენს ყველაზე ავ 'მტერსაც' სიკეთე უსურვე, და არა მხოლოდ, მაგალითად, 'ჩვენი ჯგუფის' კაბბალისტებს.... რადგანაც სხვებს, ყველას, ვინც შენს გარეთაა, შენთან, შენს შინაგან მუშაობასთან, სრულიად არავითარი დამოკიდებულება არა აქვთ .

**2⁰ 'ენის' კავშირი.** ნუ გექნება ბოროტი ენა. ეს არა მარტო იმას ეხება, რასაც ხმამაღლა გამოთქვამ, არამედ ასევე იმასაც, რასაც არ ამბობ, მაგრამ შენში გრძნობ. თუ მხოლოდ გაიაზრე ცუდი, მაშინ უკვე, თითქოსდა ცუდი გააკეთე. რადგანაც შინაგანში, ჭეშმარიტ რეალობაში, აზრები სამუდამოდ ინახებიან და მათი წაშლა შეუძლებელია! და მხოლოდ ბოროტი აზრების ჭეშმარიტმა მონანიებამ, შეიძლება საოცარი ზემოქმედება გამოიწვიოს და მთელი ბოროტი კეთილის ფენით 'დაფაროს'. საკუთარი თავი შენს ბოროტ ენაზე დაიჭირე და მისი ნეგატიური დამოკიდებულება

პოზიტიურში დაუღალავად გარდაქმენი **რეალური** თანაფარდობით: 51/49, ანუ სიკეთის მინიმალური მეტობით.

**3⁰ 'სხეულის' კავშირი.** სხეულის ეპიცენტრს გული, შენი 'მე' წარმოადგენს. სიძულვილი - ეს გულის უარყოფითი აკრძალვაა. საკუთარ თავზე მუშაობით, ის, საწინააღმდეგო მხარეს გადაისროლე და ... გიყვარდეს. თუ სიძულვილის ფარდის მიღმა არ შეგიძლია გახვიდე, ითხოვე დახმარება. სიტყვებს ქარს უბრალოდ ნუ გაატან, არამედ შენი თავი შიგნიდან შეამცირე. შემცირება - ნიშნავს, რომ ასუსტებ ძალას, სურვილის სიმძიმეს, რომლის გამკლავება ჯერ-ჯერობით არ შეგიძლია. თავს საკუთარი თვითკმაყოფილებისგან ამცირებ. ეს გამოსწორების ეტაპია.

**4⁰ გამრავლების ორგანოს კავშირი** (ფუძის). როგორც ზემოთ აღვნიშნე, ეს ასპექტი აბსოლუტურად არავისთვისაა გასაგები. მასში სასაცილოს ხედავენ, რადგანაც ადამიანის გონებასთან წინაარმდეგობაში მოდის. "უყურო ფილმს აღმგზნები, პიკანტური სასიყვარულო სცენებით - განა ეს ბოროტებაა? გამომფიტველი სამუშაო დღის შემდეგ ტახტზე ტელევიზორის წინ მოეშვა, რა შეიძლება ამაში სასირცხვილო იყოს?" საქმე იმაშია, რომ შენს შინაგან ადამიანს ვერ გაასულელებ, ის არ მოგცემს საშუალებას თითზე დაიხვიო! ყველა ეს 'უწყინარი' სცენები შენს აზრებზე და გრძნობებზე უეჭველად აქტიურ ზეგავლენას მოახდენენ, თუმცა ამის შესახებ არც კი იფიქრებ. და ყველაფერი იმიტომ, რომ წელს ქვემოთა არეალის ფუნქციონირების ჭეშმარიტი მექანიზმი არ იცი. სინამდვილეში არავინ იცის, ამ ადგილს სწორად როგორ მოეპყრას.

პოლიტიკოსები, მსოფლიო სუპერსახელმწიფოების და პატარა ქვეყნების პრეზიდენტების ჩათვლით, სწორედ ამ ადგილას წაიბორძიკებენ. ისინი ხალხებს მართავენ, მათ გარშემო ბევრის ბედს წყვეტენ, მაგრამ აი ეს ადგილი, თითქოსდა , მათ არ ემორჩილებათ. ადამიანი, რომელიც სამყაროს უზენაეს ძალებთან ერთობისკენ მიისწრაფვის, ხშირად თავშესაფარს მონასტრებში, უდაბნოებში ეძებს, მაგრამ ის თავის გამოუსწორებელ საფუძველს ვერსად გაექცევა. უფრო ადვილია დედამიწის ყველა მოსახლეზე ძალაუფლება მოიპოვო, ვიდრე საკუთარ ფუნდამენტზე! და ვერავინ ამისგან ვერ გაგანთავისუფლებს, გარდა იმისა, რომ თუ უცებ გაგიმართლა **მოისურვო** საკუთარი თავი სამყაროს კანონებთან შესაბამისობაში მოიყვანო. რადგანაც ზოგადში ისეთი არაფერია, რაც კერძოში არაა. ხოლო ადამიანი - თავისთავად პატარა სამყაროა. ერთმნიშვნელოვანი ინსტრუქციისა და რამოდენიმე საბაზისო სავარჯიშოების დახმარებით, შენ ამას, რა თქმა უნდა, შეძლებ. ამიტომ, არ დაკავდე სხვების გაუგებრობებით და სხვებთან ურთიერთობით, რადგანაც მაშინ, შენი აღქმა ვიღაც სხვაზე გადაგაქვს. ამასთანავე, გასაგებია, თავს მსუბუქად გრძნობ, მაგრამ სინამდვილეში, შენს შინაგან ადამიანთან კავშირს კარგავ, და მისი მეშვეობით ნათელთან. შენ სახით შენსავე ტალახში გაგდებენ, **საკუთარ თავთან** შენი ღორული დამოკიდებულების გამო. გამოდის, რომ დროს ამაოდ კარგავ, რაიმე შემოქმედებითის მიღწევის გარეშე! ამ წიგნის შესწავლით და საკუთარ ტყავზე მისი გამოყენებით, საკუთარ თავს ღირსეულად შეაფასებ, რადგანაც საკუთარ თავში შენს შინაგანს აღმოაჩენ და მასთან ერთობაში მოხვალ.

### 4.4. შენი სასტიკი მტერი მეგობრად აქციე

ადამიანის ყველაზე დიდი მტერი - მისი გამოუსწორებელი ადამიანია. არაა სხვა მტრობა, ვიდრე შენი გამოუსწორებლობა და სროლყოფილებისადმი შეწინააღმდეგება. ეს დაბრკოლების ლოდია. გახდე გამოსწორებული ნიშნავს სამყარო მის სრულყოფილებაში დაინახო. 'შეხედე და იგემე, ნათელი როგორი მშვენიერია ', ამბობს კაბბალისტი. ამიტომ ცოდნაზე მაღლა უნდა გწამდეს. ფუნდამენტალისტს ცოდნაზე დაბლა სწამს. ეს მასის სულის დამოკიდებულებაა, რომელიც

მოვლენას არ ამოწმებს. მათ ვინც გამოსწორებულები არ არიან, სავსენი არიან ეჭვებით, როგორიცაა: "როგორ შეუძლია სამყაროს კეთილ მმართველს სრულიად უდანაშაულო ბავშვების სიკვდილი დაუშვას?" შენი სწორი პასუხი უნდა იყოს: " მე ეს არ მესმის, ჩემს თავში ეს უბრალოდ არ თავსდება. მაგრამ ჩემს გაგებაზე მეტად მწამს, რომ **ნათელის** მმართველობა იმაში მდგომარეობს, რომ ის კეთილია და სიკეთეს აკეთებს. ხოლო ის, რომ შინაგანად ამას ჯერ კიდევ ვერ ვრგძნობ - ეს მხოლოდ იმიტომ, რომ ჯერ გამოსწორებული არ ვარ, რომ ამაში პირადად დავრწმუნდე". ადამიანს არ შეიძლება იმაში ვუსაყვედუროთ, რომ ის ჯერ კიდევ აღქმის მასის სულში იმყოფება. ყოველი ქმნილება შიგნიდან უნდა განვიხილოთ. ჯგუფური სული, ჯერ კიდევ, ჩამოყალიბების პროცესში იმყოფება. მას მტკიცებულებები, ჯგუფები, მოძრაობები მიაწოდე. რომელიმე აზრს რაც მეტი ადამიანი უჭერს მხარს, მით ის მის თვალში მეტად სწორია.

ერთიანი ინსტრუქცია - ეს ინდივიდუალური ამაღლებაა საკუთარი განწმენდით, შემდგომში ჭეშმარიტი პიროვნების აშენებით. ყველა სურვილები, რომლებიც სამყაროში ვლინდებიან, თვით შენშიც იმყოფებიან. როგორც კი ადამიანი საკუთარ თავს სრულად გამოასწორებს, ის იმას შეიგრძნობს, რაც სიტყვებით არ გამოიხატება. აზრი იმაშია, რომ შინაგანად გაერთიანდე. შიგნიდან მაგარი კოცნა და მხურვალე ხელის ჩამორთმევა გადაეცი, და არა შენი გარეგანი ადამიანიდან. მთელი გარეგნული ჩვენება - ეს თამაშია. შეგიძლია ითამაშო, მაგრამ ეს შენს სანუკვარ მიზნამდე ვერ მიგიყვანს. გააკეთე ისე, როგორც ამისკენ შენი შინაგანი ადამიანი მოგიწოდებს. ნუ შეეცდები იყო ხელოვნურად შთაგონებული, შთაბეჭდილებიანი. შინაგანად შენს თავს შენს ამხანაგზე მაღლა ნუ დააყენებ, რადგანაც მაშინ მისთვის მიუწვდომელი იქნები. თუ შენს თავს შინაგანად დაიმდაბლებ, მით მეტს ისწავლი მისგან და მიიღებ. მხოლოდ შენს შინაგან ადამიანს შეუძლია და უნდა დაიმდაბლოს თავი. ეს ხელოვნური თამაში მოკრძალებაში და სიმსუბუქეში არაა, 'როგორი კარგი ვარ', ხოლო ეს განსაკუთრებული დამოკიდებულება შენი ცხოვრებიდან მარგალიტს შექმნის.

## 4.5. ერთადერთი თავისუფალი არჩევანი - გარემოცვის არჩევაა

ცხოვრებაში ყოველ ადამიანს თავისუფალ არჩევანი ეძლევა. და აი ეს თავისუფალი არჩევანი მხოლოდ იმაში მდგომარეობს, რომ აირჩიოს გარემოცვა. ძველი მეგობრები დატოვე, თუ ისინი სრულყოფილებისკენ შენს მისწრაფებას დასცინიან. ადრე თუ გვიან, ისინი თავიანთ ბადეში გაგახვევენ. ისინი შენ, უეჭველად გადაგათქმევინებენ, პირდაპირ ან ირიბად, რომ შენი ძალები რაღაც სხვისკენ მიმართო. თუ, ჯერ კიდევ, საკუთარი არჩევანი არ შეგიძლია გააკეთო, მათი მსხვერპლი გახდები. ადრე შენ იყავი დიდი მოლაქლაქე და კარგი ჭორაობა შეგეძლო. ახლა კი, უცებ არ შეგიძლია და ეს არ გსურს. შენი გარემოცვა ამას შენგან ვერ მოითმენს. შენი თავისუფალი არჩევანი ამაშია: დატოვე ჯგუფური სული! თუ გჭირდება მეგობრები, მაშინ ეძებე ადამიანები, რომლებიც ასევე თავიანთ ინდივიდუალურ სრულყოფილებაზე მუშაობენ. მაგრამ საკუთარ თავზე შინაგანი მუშაობის ირგვლივ რეკლამას ნუ გააკეთებ. შენს გულს სხვას ნუ მიაქირავებ. ადამიანს აქვს <u>უფლება</u> მის სრულყოფილებისკენ მისწრაფებაზე, მაგრამ ეს <u>ვალდებულება არაა,</u> რადგანაც ყოველი ადამიანი თავის საკუთარ განვითარების სტადიას მიყვება. ვინც ამისთვის ჯერ კიდევ არ მომწიფებულა, აქამდე მოგვიანებით მივა, შეიძლება ერთი ან ორი წლის შემდეგ ან შემდეგ ინკარნაციაში, და შეიძლება გაცილებით გვიანაც. მაგრამ ის, ვინც თავის ცხოვრებას უკვე ახლა ხედავს, როგორც რაღაც საკმაოდ ფასეულს, დაე მან დაიწყოს ახლა. ახალბედას მოთმინების გამოვლენა დასჭირდება, რადგანაც ის ყველაფერს გაცნობიერებული არჩევანის გარეშე იღებს. ის ხუთი გრძნობათა ორგანოს სამყაროდან მოვიდა. ვეტერანებმა უფრო მეტი მოთმინება უნდა გამოავლინონ, რადგანაც ყოვლისმცოდნეობის გრძნობამ შეიძლება გაგასულელოს. შენ ის ხარ, ვინც შენი განზრახვებია. მითხარი, როგორი

გარემოცვა გყავს და მე გეტყვი ვინ ხარ შენ. ნუ იქნები შენი გარემოცვის მონა. იმუშავე შენს შინაგან ადამიანზე, შეგიძლია დაემშვიდობო შენი ძველი გარემოცვიდან 90%-ს. და ამას უნდა დაეთანხმო და ამისთვის მზად იყო!

### 4.6. ადამიანის ოთხი სახე შენს გარემოცვაში

$1^0$ **სახე** - ესაა რიგით უმაღლესი, რომელიც შენ უნდა მოიზიდო. ეს ადამიანებია, რომლებიც როგორც შენ, სისრულისკენ მიისწრაფვიან. მათ სურთ სამყაროს კანონების შესაბამისად იცხოვრონ. შენს ახლოს შენი გარემოცვა შექმენი, რომელთანაც შეგიძლია რეგულარულად გქონდეს ურთიერთობა. ესენი მხოლოდ თანატოლები არ არიან, ანუ, მათი შერჩევა არა ასაკობრივი მაჩვენებლით, არამედ შინაგანად ხდება.

$2^0$ **სახე,** რომელთანაც შეგიძლია იურთიერთობო, თქვენს თვითგამოსწორების გზას წაახალისებს, მაგრამ თვითონ ისინი ამას მხოლოდ გვერდიდან აკვირდებიან: "რა შედეგს მოიტანს მისი ეს მეცადინეობა?" ისინი შენს არჩევანს პატივს სცემენ. მნიშვნელოვანია, რომ ისინი ამ გზიდან არ გაგდებენ. თვით მათ კიდევ ბიძგი ჭირდებათ, მაგრამ შენ ისინი სიმშვიდეში დატოვე და მათ იმავე ბილიკისკენ, რომელზედაც მიდიხარ არ უბიძგო. და ეს სამყაროს კანონებთან შესაბამისობაშია: შინაგანში ძალადობა არაა!

$3^0$ **სახე,** რომელთაც **შეგიძლია** დაემშვიდობო, ისინი შენი ამბიციებისადმი გულგრილნი არიან, გზაზე, რომელზედაც მიდიხარ შეფერხებას არ გიქმნიან.

$4^0$ **სახე,** რომელთაც **უნდა** დაემშვიდობო - დამცინავები. მათ არ სურთ მატერიაზე და სხეულზე გაიმარჯვონ. თავიანთ დღეებს ისინი უსაქმურობაში ატარებენ და სურთ ობივატელურ ჭაობში სხვებიც ჩაითრიონ. ძალიან მნიშვნელოვანია, რომ ამ გარემოცვას **ყოველთვის** გავშორდეთ.

მაგრამ, ხომ ნათქვამია "შეიყვარე მოყვასი შენი, ვითარცა თავი შენი". შემიძლია კი მე ვუწოდო დამცინავებს 'მოყვასი'? უნდა კი მე დამცინავები მიყვარდეს? პასუხი: დიახ! ყველა ჩვენ ერთი წყაროდან წარმოვსდგებით. თუ თითს გაიჭრი, მაშინ თითი კი არ გტკივა, არამედ ტკივილს გულში და თავში შეიგრძნობ. ასევეა საქმე დედამიწის ყველა მცხოვრებისთვის. ყველა ჩვენ (და არა მხოლოდ კაბბალისტები!) შინაგანად ერთმანეთთან დაკავშირებული ვართ... მაგრამ დასაწყისში საკუთარ თავზე იმუშავე. ხოლო მაშინ შეძლებ სხვებსაც დაეხმარო. მაგრამ რატომ არა უცებვე? საქმე იმაშია, რომ ჩვენ, ჯერ კიდევ ძალიან მცირე ჩვენი შინაგანი ძალები შევაგროვეთ ერთად. და ამიტომ დასაწყისში უკეთესია მხოლოდ თანამოაზრეთა და თანამგრძნობიარეთა მცირე რაოდენობა გიყვარდეს - ანუ ისინი, ვისაც მსგავსი თვისებები აქვთ. ძალების მატებასთან ერთად, შენსკენ უფრო მეტ და მეტ ზოგადს მოიზიდავ. და მაშინ ასევე სხვებსაც შეიყვარებ: ახლობლებსაც და შორებელსაც...

### 4.7. ჩემს გარეთ ყველაფერი სრულყოფილია

მთავარია ის, შენს სურვილებს როგორ ექცევი. შენს გარეთ ყველაფერი სრულყოფილია, მაგრამ შენ ამას ვერ ხედავ. გამოუსწორებული ადამიანები იტანჯებიან და მწუხარებენ, მაგრამ ამას არა აქვს მნიშვნელობა. შენს უმაღლეს დონეზე დამცინავებსაც შეიყვარებ. ხოლო შენ ჯერ საკუთარი თავიც კი არ შეგიძლია გიყვარდეს. არც კი იცი, შენი შინაგანი ადამიანი ვინაა. როგორ შეგიძლია შეიყვარო შენი მტრები? ამიტომ, დამცინავებთან ურთიერთობა არ შეგიძლია. ისინი შენთან არ მოიწვიო, თუ არ შეგიძლია და არ გსურს, მაგრამ ისინი შორიდან რატომ უნდა გძულდეს. მათ მიმართ სიყვარულის

შეგრძნებას მხოლოდ მაშინ შეძლებ, თუ შენს გარეთ ნათელს შეიგრძნობ. და ყველაფერი კარგია... გამოსწორებისთვის. და ამიტომ ყველაფერი გიყვარდეს.

ჩვენ ყველანი გზაში ვართ. დასაწყისში შენი შინაგანი ადამიანი განავითარე, რადგანაც ის შეძულებული და მიტოვებულია. ვისგან? გარეგანისადმი შენი სიყვარულით. ახლა ძალისხმევა მიმართე. უკვე გამოგდის? კარგია! არა? მაინც კარგია. ყველაფერი ნაბიჯ-ნაბიჯ მიდის. გულგრილობას გრძნობ? ესეც კარგია. შეიძლება დღეს არ იცი, სინამდვილეში რა გააკეთო. აი მაშინ განსაკუთრებით კარგია მოთმინება გამოავლინო და შინაგანად არ შეეწინააღმდეგო. დამთრგუნველ გრძნობას სიხარულით უნდა გაუძლო. ამ გრძნობას არ გაექცე, რადგანაც საკუთარ ხსნას, საკუთარ თავს გაურბიხარ. მტკიცედ უნდა იცოდე, რომ იქ სადაც გტკივა, ამ ადგილის უკან, ამ ტკივილის უკან, იმალება ხსნაც. საშიშროება და სისულელე არ უნდა ვეძებოთ, მაგრამ არასასიამოვნო მომენტების ან თუნდაც პერიოდების გარეშე, მიზნისკენ წინსვლა არაფრით გამოვა.

დასაწყისში გამოსწორების მეთოდი აზრით ისწავლე: გააკეთე ასე ან ისე, ხოლო შემდეგ ის 'სპონტანურად', ავტომატურად იმუშავებს. შენი სისტემა საჭირო რეჟიმს, ოპტიმალურ გადაწყვეტას თვითონ ამოირჩევს. შინაგან ადამიანს შეცდომები არ შეუძლია დაუშვას. ეს შეუფერხებელი მექანიზმი, დაბადებიდან ყოველ ჩვენგანში ჩადებულია. ახალგაზრდობაში ყოველგვარ სიამოვნებას განიცდი, სანამ ბოლოს ზღვრამდე არ მიხვალ, სადაც გარდამტეხი მომენტი ვლინდება, ყველა უბედურებით და მწუხარებებით. ინდივიდუალური სისრულის გზაზე სხვაგვარად შეუძლებელია, ვიდრე მუდმივი კონფრონტაცია გარკვეულ სტრუქტურულ ძალებთან, რომელიც უნდა გადალახო. ისევე, როგორც საჭიროა დედამიწის მიზიდულობის ძალა გადავლახოთ, რომ კოსმიურ სივრცეში გავიდეთ, ასევე შინაგანმა ადამიანმა თავისი გარეგანი ადამიანის 'მიწიერი სურვილების ძალა' უნდა გადალახოს. და აი, ეს შენი ზრდისთვის აუცილებელი ძალაა, რომელსაც თავიდან უკმაყოფილების გრძნობა თანდევს. და ამიტომ, არაა საჭირო უცებვე ექიმთან გაიქცე. უძილობას ან თავის ტკივილს შეიძლება გრანდიოზული გამწმენდი მოქმედებაჰქონდეს, მაშველი რგოლი იყოს, რომელსაც შენ გადმოგიგდებენ და რომ შენ, შენთვის არასასიამოვნო მომენტში, ჯერ არ გესმის, და ამიტომ მას არც იღებ. შეიძლება, სწორედ ამ მომენტში შენ იმას გიჩვენებენ, რაც ამ ინკარნაციაში უნდა გამოასწორო. ანუ ყველაზე მნიშვნელოვანი! ამიტომ, ყველაფერი სიხარულით, როგორც შესანიშნავი საჩუქარი მიიღე. მაგრამ ტანჯვები თვითონ არ ეძებო და საშიშროებებს გაშორდი.

### 4.8. შინაგანის ოთხი დონე

**$1^0$ დონე: მოქმედება.** ეს ყველაზე დაბალი დონეა, რომელსაც ადამიანი თავისი გამოსწორების პროცესში, გაცემისა და მიღების, სიკეთისა და ბოროტების თავის არეალში ეჯახება. ეს მის ცნობიერებაში ფენაა, სადაც ძალები ისეთი სახითაა სტრუქტურირებული, რომ 90%-ს გრძნობ როგორც ბოროტებას და მხოლოდ 10%-ს როგორც სიკეთეს. ამ ფენას საკუთარ თავში ვერ გაექცევი. უნდა გამოავლინო ძალები და აიწიო, **გადალახო** ეს დონე. ნუ ეცდები მას გადაახტე, რადგანაც ეს ვერ გიშველის, არამედ მასში უნდა გაიარო. უდიდესი ძალა სტარტისას უნდა გამოიმუშავო, ისევე, როგორც ძრავის ამუშავებისას. დასაწყისში მანქანა მოძრაობას ცუდად ემორჩილება. მაგრამ როცა ადგილიდან უკვე დაიძვრება, მაშინ მისი ტარება უკვე ადვილია და ახლა შეიძლება თანდათანობით სიჩქარეს მოუმატო.

**$2^0$ დონე: ფორმირება.** აქ შენს შიგნით არეალია სტრუქტურით 50% ბოროტება და 50% სიკეთე. აქ, როგორც ჩანს, წინსვლა ადვილია. სახეზეა მეტი მიღება, თანხმობა მართვის სისტემასთან, და ამიტომ სამყაროს კანონებთან შესაბამისობაც.

**$3^0$ დონე: შექმნა.** აქ შეიგრძნობ 90%-ს როგორც სიკეთეს და მხოლოდ 10%-ს როგორც ბოროტებას.

**$4^0$ დონე: გაბრწყინება.** შენს მიერ პრაქტიკულად 100% შეიგრძნობა, როგორც სიკეთე. ხოლო ის, რასაც ჯერ კიდევ შენში როგორც არასრულყოფილს შეიგრძნობ, ისაა, როგორც მტვერი, რომელიც მთელი კაცობრიობის საბოლოო გამოსწორების შემდეგ დასრულდება, 'გაცოცხლდება'. ეს შენი გამოსწორების საბოლოო მიზნის დონეა. აქ სრულყოფილებამდე მოდიხარ და ნათელით განუწყვეტლივ ბრწყინავ, აღმასვლისა და დაცემის გარეშე.

### 4.9. აჩვენე შენი სისუსტეები

ადამიანთა უმრავლესობა შინაგან მუშაობას საკმაოდ გვიან იწყებს. ეს ექიმთან მისვლას გავს მხოლოდ მას შემდეგ, როცა მთელი სხეული უკვე დაზიანებულია. განსაკუთრებულ შემთხვევებში, რა თქმა უნდა, ექიმთან მიდიხარ, მაგრამ ეცადე დაავადებას წინ საკუთარ თავზე შინაგანი მუშაობა უსწრებდეს. თითოეულმა საკუთარი თავი თვითონ უნდა გამოასწოროს სუსტი რგოლის პრინციპით: გაბედე დაინახო შენი სისუსტეები. იმის გამოსწორებით ნუ დაკავდები, რომლის გამოსწორებაც გსიამოვნებს, რაც გსურს ბრწყინვალებამდე მიიყვანო, არამედ პირიქით: კონცენტრაცია სუსტ წერტილზე გააკეთე. გააშიშვლე ის შენთვის და შეუდექი მუშაობას. სამყაროს მმართველობა ყოველთვის გაამართლე. საკუთარი თავის მიმართ გულახდილი იყავი. თუ არაფერს არ გრძნობ, მაშინ შეგიძლია და ეს უნდა აღიარო. შენი ეგო სხვას გეუბნება, მაგრამ შენ შინაგან ადამიანს ბუნებაზე გამარჯვება სურს. ნამდვილი მიზნის ადამიანი უნდა გახდე. რადგანაც თვით სიტყვა 'მიზნის' თავის თავზე ლაპარაკობს. ვინაა **მიზნის** ადამიანი? ის ვინც, თავისი არსებობის მიზანს ასრულებს და ამაში თავის სისრულეს, სისავსეს ხედავს!

ადამი პირველი იყო, ვისაც შეიძლება ადამიანი ვუწოდოთ. მანამდე მხოლოდ ადამიანისმაგვარი, ორფეხა მოლაპარაკე არსებები იყვნენ. ადამიანი მხოლოდ მაშინ ხდები, როცა სამყაროს კანონებს აღიარებ და მათ შეასრულებ. 'ადამიანი' თავისი განმარტებით - ეს არსებაა, რომელიც საკუთარი შინაგანის აღიარების მდგომარეობაში იმყოფება და მისი განვითარებისთვის მუშაობს. უნდა ისწავლო მისი შეგრძნება, რადგანაც მან იცის, რომ სიცოცხლის ნათელის გარდა რეალური არაფერია. შინაგანი ადამიანი წინათაც არსებობდა, მაგრამ სამყაროს კანონების **აღიარება** ადამიდან დაიწყო. ოთხი კავშირი ადამიანის მსგავს, მამონტებზე მადევარ ადამიანთან არ დამყარებულა. ცოდვა - ეს სხვა არაფერია, ვიდრე ეგოისტური მიღება. სწორედ ასეთი მიღების გამო შინაგანი ადამიანი სირცხვილს განიცდის, და ამიტომ ნათელისგან იმალება. მაგრამ საიდან აქვს მას სირცხვილის გრძნობა? უთხარი ქურდს, რომ ქურდია, მას ხომ არ ეწყინება. 'ცოდვისმიერი' მიღების შემდეგ, შინაგანი ადამიანი გარეგანისგან ინიციატივას თავის ხელში იღებს და ცდილობს ნათელთან, სამყაროს კანონებთან ჰარმონია დაიბრუნოს. ხოლო შინაგანი ადამიანის შეგრძნების გარეშე, სირცხვილი სრულიად არ აღიქმება, როგორც რაღაც 'სასირცხვილო'. შენს შინაგან ადამიანთან რაც უფრო ახლოს მიდიხარ ჯანმრთელი, შემოქმედებითი 'სირცხვილი' მით მეტად ვლინდება. შენი სიშიშვლის, შენი გამოუსწორებლობის, შენი სიმახინჯის, შენი ჯერ კიდევ ლატენტური, განუვითარებელი სრულყოფილების 'დანახვას' იწყებ. სირცხვილის მსგავსი შეგრძნება - ეს უკვე შინაგანი განვითარების მაღალი ხარისხია, რადგანაც ეს იმის ნიშანია, რომ გამოსწორების პროცესში იმყოფები. გიყვარდეს შენი შინაგანი ადამიანის სრულყოფილება და არა შენი სისხლი და ხორცი. მხოლოდ ასეთი დამოკიდებულების წყალობით შეძლებ სიყვარული სხვების მიმართაც შეიგრძნო.

### 4.10. სრულყოფილებისკენ სხვა გზა არაა, ვიდრე შინაგანი ადამიანის მეშვეობით

დროთა განმავლობაში, ადამიანები იცვლებიან და ამიტომ ეს ამ წიგნზე მუშაობის პერიოდშიც ჩანს. თავიდან ბუნებრივი წინააღმდეგობა ვლინდება. შემდეგ სულ უფრო და უფრო ღრუბელივით ხდები. საკუთარი თავის სიღრმეში უნდა წახვიდე და არა სიგანეში ან ზედაპირზე ილაყლაყო. შეუზღუდავი სიბრძნის ინსტრუმენტის სახით გამოყენებით, საკუთრივ შენს დაფარულში შეაღწევ. ამ წიგნზე მუშაობით შენში გარკვეულ სარქვლებს გააღებ, ხოლო სხვებს დახურავ. მისი გამოყენებით, შენში სიკეთის მიმღებებს განავითარებ, იმას, რომელიც შენ გერგება. კაბბალის სწავლება მხოლოდ ამაზე საუბრობს. კაბბალა სიტყვიდანაა 'კიბბელ' - მიიღო. როგორ მიიღო მთელი სიკეთე, რომ შემდგომში 'ბახუსის' შეგრძნება არ იყოს. შინაგანად უმნიშვნელოდ მცირე და სულიერად მშვიდი გახდი, მაგრამ ამავე დროს, შინაგანად მაქსიმალურად აქტიური იყავი. ყოველთვის მზად იყავი შენი შინაგანი ადამიანი აღიქვა. ყველაფერი, რასაც აკეთებ, კეთილი საქმეები და სწავლა - ეს დამატებაა. ყოველ ჩვენგანში აბსოლუტურად ყველაფერია და არაა საჭირო მაგალითისთვის სადმე წახვიდე. თითქოსდა სხეულის გავლით, გულით და გონებით შეიცანი. ამით შენში ზოგიერთი სარქველი გაიხსნება, ხოლო სხვები დაიხურება. დაუთმე და არ შეეწინააღმდეგო. არის მხოლოდ ერთი, ყოვლისმომცველი ძალა, **ერთი** ძალიან ვიწრო, მაგრამ გიგანტურად მნიშვნელოვანი ხვრელი, როგორც ჩვენს ზემოთ სამყაროში, ისე ყოველი ჩვენგანის სიღრმეში... აბსოლუტური უანგარობის თვისებით. როგორც კი საკუთარ თავს ამ ძალასთან შესაბამისობაში მოიყვან, ის გაგანათებს, შენში წელს ქვემოთ მდაბალ ძალებს 'გაასხივოსნებს' და ისინი... გამოეხმაურებიან! ეგოისტური მიღების ნაცვლად შენ სამყაროს მმართველ თვისებას გაეხსნები. და მაშინ ყველაფერ იმას, რაც შენ გჭირდება ავტომატურად მიიღებ. არავითარი ძალა არაა, რომელიც შეძლებს, შენი განვითარებული შინაგანი ადამიანის წინააღმდეგ რაიმე მოიმოქმედოს.

### 4.11. მარცხენა ხელი განიზიდავს, ხოლო მარჯვენა მოიზიდავს

გამოსწორების ეს მეთოდი ნიშნავს, რომ 'მარცხენა' და 'მარჯვენა' ადამიანს ასწორებენ. არ შეიძლება ისე იყოს, რომ ორივე ხელი იზიდავდეს. რადგანაც ერთი მეორეს წინააღმდეგ დგას. ჯერ დაპირისპირებულთა ბრძოლაა, ხოლო შემდეგ ერთიანობაში მოდიხარ. 'მარჯვენა ხელი' მიუთითებს გაცემის ძალაზე - სიყვარული და კეთილი განწყობა - მიმზიდველი ძალა. გაცემა შეიძლება განუსაზღვრელად. 'მარცხენა ხელი' - კანონის სიმკაცრე - გამზიდავ ძალებზე, შეზღუდვებზე მიუთითებს. ეს იმის გამო, რომ მაშინ ადამიანს, თავისი გამოუსწორებლობის გამო, ჯერ კიდევ არ შეუძლია გაცემისთვის მიიღოს. მას მხოლოდ ეგოისტურად სურს მიიღოს. ორივე ძალის ერთდროული მოქმედება, გამოსწორებულ მდგომარეობას ქმნის - შუა ხაზს, რომელიც ჭეშმარიტ რეალობას, ამ ორი ძალის დინამიურ წონასწორობას შეესაბამება. ამგვარად, ორივე ძალა შემოქმედებითია. სიკეთე და ბოროტება ერთმანეთს სჭირდებიან. შეუძლებელია სისრულემდე მიხვიდე, საკუთარ თავში ორივე ძალის უმაღლეს წერტილამდე მიყვანის გარეშე. შენთვის მუდმივად გაიმეორე, რომ შენ სხვა ძალები არ გჭირდება, ვიდრე ისინი, რომლებიც შენს შინაგან ადამიანში არსებობენ. ეს მარტივი არაა, უნდა გწამდეს, რადგანაც ჯერ კიდევ შენი გონებით არ შეგიძლია დაინახო, როცა შენში ამდენ დაპირისპირებულ ძალებს კიდევ აღმოაჩენ. დიახ, ეს მარტივი არაა, მაგრამ სწორედ ის, რაც ' მარტივი არაა' - ფასეულია. ზოგიერთი ძალები ბოროტად გეჩვენებათ, რადგანაც საკუთარ თავში ჯერ კიდევ აღქმის საჭირო ორგანოები არ განავითარე, რომ 'ბოროტების' უკან სიკეთე დაინახო. შენი შინაგანი ხედვით ჯერ კიდევ არ შეგიძლია ამაში შეაღწიო. იგივე სამართლიანია კეთილი ძალებისთვისაც!

ჩვენ შეგვიძლია მხოლოდ ნათელს შევეგუოთ. ჩვენ ჯერ ძალები არა გვაქვს, რომ ჩვენს შინაგან ადამიანთან ავიდეთ. ყველას თავისი მოლოდინები აქვს და მას რაღაც ისეთი სურს, რაც მას განუწყვეტელ სისრულეს მისცემდა. მიღების სარქველები იმაზე დამოკიდებულებით იღებიან ან იხურებიან, თუ ერთის ან მეორეს მიმართ შენი რწმენა როგორია. მაგრამ დროთა განმავლობაში აღმოაჩენ, რომ ისევ მოტყუვდი. და ეს ყველაფერი იმის გამო, რომ ბოლოს და ბოლოს, ხსნის კარებს უნდა მიაღწიო, საიდანაც შენსკენ მაცოცხლებელი ძალა მოედინება. ყველა სხვა სარქველები ამის კვალზე სტრუქტურას შეიცვლიან. და ამიტომ, თავიდან საკუთარ თავზე უნდა იმუშაო და შენს შინაგან ადამიანთან ნდობა ააშენო. ყველა სხვა სარქველზე ორიენტაცია - ეს მასობრივი სულის ხვედრია. ადამიანმა ნებისმიერ სიტუაციაში თავისი წინააღმდეგობების, განწყობების და გრძნობების გადაწყვეტა უნდა ისწავლოს. როგორ? - ცოდნაზე მაღლა ნდობის ძალების გამოყენებით, რომ წინააღმდეგობები უფრო მაღალ დონეზე გადაწყვიტო. ამ წინააღმდეგობების გადაწყვეტის სახელია - გაერთიანება. ერთი დონის სიკეთე და ბოროტება, უფრო მაღალ დონეზე, ყოველთვის სიკეთედ ხდებიან! მაგრამ არა უბრალოდ სიკეთედ, რადგანაც ახლა, ამ ახალ დონეზე ახალი წინააღმდეგობები ვლინდებიან. ინსტრუქციის მიხედვით, თავიდანვე ყველაფერი ასეა აგებული: ჩვენ მხოლოდ ორივე ფეხით შეგვიძლია ვიაროთ. მიზანი და შედეგი ესაა: შენი გამოუსწორებელი აღქმის ორ უკიდურესობებს შორის ერთობას მიაღწიო. ძალები უფრო მაღალ დონეზე შეიძინე. უფრო მეტიც, წინააღმდეგობების ახალი წყვილი დაიმსახურე. შენ ისევ სიკეთისა და ბოროტების წყვილს გაჩვენებენ, მაგრამ უფრო მაღალ დონეზე და ახლა ისევ უნდა ეცადო ისინი ერთობაში მოიყვანო და ა.შ.. ისევ და ისევ შენი ეგოიზმის ახალ, უფრო ძნელ და მძიმე ნამსხვრევს 'გადმოგიგდებენ' მისი გამოსწორებისთვის. შენი გამოსწორების ბოლო სადაა, ეს არ უნდა გაინტერესებდეს. შედეგებს ყოველდღე უნდა მიაღწიო. დღეს ორ პოლუსს შეიგრძნობ, იცოდე, რომ ეს შენი არასაკმარისი აღქმის, არასაკმარისი გამოსწორების გამოა. მიზეზი შენს გარეთ არაა, მაგრამ ეს შენი ბრალიც არაა. სინამდვილეში შენ ახლა სრულიად სრულყოფილი ხარ. მაგრამ ჯერ კიდევ ვერ გრძნობ, რომ ეს ასეა. ყურადღებით შეხედე, შენს ყურადღებას რაზე ამახვილებ. ამით სადმე სარქველს კიდევ აღებ, რომელზეც გჯერა, რომ იქიდან მაცოცხლებელი ნათელის ნაკადი მოვა. შენმა აზრებმა, სურვილებმა და მოქმედებებმა შეიძლება ენერგიის გადინება გამოიწვიოს, რადგანაც სასიცოცხლო ძალის მიღების გარდა, გადინების გამო მისი დაკარგვაც შეიძლება. მაღალი - მაღალ აღქმას, მაღალ რეალობას, უფრო სრულ განცდას ნიშნავს.

შენს პროფესიას ცხოვრების მიზნად ნუ გაიხდი, რადგანაც მაშინ ყოველთვის მოტყუებული დარჩები. შენს სპეციალობაში ყველაფრის ინვესტირება შეგიძლია მოახდინო და უდიდეს წარმატებებს მიაღწიო, მაგრამ თუ ამას შენი შინაგანი ადამიანის განვითარებას არ დააკავშირებ, მაშინ შენი წარმატების გარეგანი მწვერვალი ცარიელი იქნება. უსაქმურობის გამო სულელურ რაღაცეებს გააკეთებ. და თუ მწვერვალებს ვერ მიაღწევ, მაშინ სხეულს გამოფიტავ და მაინც დაცარიელდები. შენს შინაგან ადამიანთან ჭეშმარიტი სარქვლის გახსნით, სიცოცხლეს მოიპოვებ. არ ჩაერიო სხვების გამოსწორებაში. შეგიძლია სწორი გზა ფრთხილად უჩვენო, მაგრამ, თვით მუშაობა მან თვითონ უნდა შეასრულოს. ლურიანული კაბბალის სწავლება - ეს საოცარი საშუალებაა, მაგრამ არა ჯადოსნური. კავშირები ყოველთვის ეძებე და ოთხი კავშირი დაიცავი. ნუ გექნება უზნეო აზრები და სურვილები თვალებით, ენით, გულით ან გამრავლების ორგანოთი. ყველაფერს შენი განზრახვა განსაზღვრავს. ამბობ, რომ არავის ადანაშაულებ, არავის ასამართლებ, მაგრამ თუ ამაზე ფიქრობ - ეს უკვე უზნეობაა. ეს შენი ენერგიის გადინებას იწვევს. ჭეშმარიტი რეალობის აღქმას კარგავ, რომელსაც სრულყოფამდე მიყავხარ. ასეთი დამოკიდებულებით, თვისებებით ნათელს შორდები. უზნეო აზრები და სურვილები გულში - ნიშნავს, რომ ვიღაცა ან რაღაცა, შენი გარეგანი ადამიანისთვის გსურს. სანამ შენი გარეგანი ადამიანი მოისურვებს, სიცოცხლის წყაროს არ უახლოვდები, რადგანაც სიცოცხლის

წყაროს  მხოლოდ გაცემა სურს. მიღება გაცემის განზრახვით,  გაცემის კატეგორიას მიეკუთვნება. გაცემა რამდენადაც მცირეა, იმდენად დიდია.  ატომის შესახებ ცოდნა გვაძლევს ცოდნას მთლიანად ნივთიერებაზე. ეს ასევე სამართლიანია შინაგანთან დამოკიდებულებაში. ცხოვრებით 'აქ' და 'ამჟამად' შეგიძლია სრულყოფამდე გაიზარდო და ის  შეიგრძნო. რეინკარნაცია - ეს ჩვენს სამყაროში დაბრუნებაა, რადგანაც წინა თაობაში ამოცანა ვერ შეასრულა. კაბბალა  საკუთარ  შინაგან ადამიანთან გიწვევს. სამყარო და 'მე' - ეს ერთი და იგივეა, მხოლოდ 'მე' - მცირეა. გაიხსენი ჭეშმარიტი შეხედულებებისადმი. გაუგებარია, რომ სამყაროს და 'მე'  სრულიად ერთნაირი თვისებები გვაქვს? აღიარე ეს შენს ცოდნაზე მაღლა და არ შეეწინააღმდეგო. და მაშინ დაინახავ...

# თავი მეხუთე

## 5.1. საკუთარი თავისადმი სიყვარულის პოზიცია

როდესაც ადამიანი კაბბალაში მეცადინეობას იწყებს, მაშინ ის, ჯერ კიდევ, ამ წუთისოფლის საზრუნავში ყურებამდეა ჩაფლული. ყველა ბოდიშებს, რომ ადამიანმა საკუთარ შინაგანზე არ იმუშაოს, მას ეგოიზმი ჩასჩურჩულებს. 'მაგრამ მე არ შემეძლო მომესმინა გაკვეთილი შაკიკის შეტევის გამო!'ეს ნიშნავს, რომ შენს გარემოცვას ნება დართე შენ საკმაოდ დაბლა დაგიშვას. ასეთნაირად იქცევა, რადგანაც სიამოვნებას განიცდის გარეგანი გართობით და არა შინაგანით. არ ეცადო ყოველთვის მოდუნება ეძებო. ეს ეგომოტყუებაა. ეგოს შენი დამოკიდებულების ეშინია: "მე არაფერი მინდა. მე ყველაფრით კმაყოფილი ვარ. მე უკვე ყველაფერი მაქვს". თუ მასზე გაიმარჯვებ, მაშინ საძილე ტაბლეტები, ალკოჰოლი, თამბაქო და ნარკოტიკები არ დაგჭირდება. მაგრამ ეს არ ნიშნავს, რომ არ უნდა ისიამოვნო. მხოლოდ შენი დამოკიდებულება სიამოვნებისადმი შეიცვლება. მაგალითად, თუ 'თავგამოდებული მწეველი' იყავი, მაშინ ასეთივე დარჩი. მხოლოდ შეცვალე შენი სურვილის ობიექტი. შენ ახლა 'თავგამოდებული მწეველი' ხარ, იმ გაგებით, რომ 'თავგამოდებული ეწევი' გაცემას. და აი მაშინ შენზე სპირიტოსფეროდან დაეშვება ძალა და შენს საბოლოო მიზნამდე წაგიყვანს. ხოლო ეს შენი საბოლოო მიზანი - უსასრულობასთან შერწყმაა. მუდმივად შენს საბოლოო მიზანზე იაზროვნე, რომ სისრულემდე მიხვიდე. მთავარი - განზრახვაა.

## 5.2. სურვილების შეგროვება

ყოველ ადამიანს თავისი ფესვი აქვს. შენს ფესვთან დარჩი, მაგრამ სარგებელი სხვების ფესვებისგანაც ამოიღე. მგზნებარედ უნდა გსურდეს, რომ შენში შინაგანი ადამიანის სურვილების ღრმა ფესვები მიიღო. ასე წყაროს სულ უფრო უახლოვდები. სხვების სურვილების შენში მიღების სურვილი, შენში დამატებით სივრცეს ქმნის, რადგანაც სურვილი - ეს უკმარობაა, ხოლო უკმარობა შევსებას ითხოვს. ანუ, სურვილები რაც მეტია და ისინი რაც უფრო ინტენსიურია, ნათელის მიმღებები მით მეტია. რაც მეტია სხვა ყაიდის სურვილები, მით უკეთესი. რამდენადაც შესაძლებელია მეტი 'უცხო' სურვილების საკუთარ თავში შეთვისება - ეს ინდივიდუალური გამდიდრების პროცესია. ამ სურვილების დამატება 'გამძიმებს' ისე, რომ შენს დონეზე მათი დაკმაყოფილება უკვე არ შეგიძლია. და ამიტომ დამატებით სამუშაოს იღებ. სრულყოფისკენ შენი ინდივიდუალური გზის ბოლოს, ჩვენ ყველა **შინაგანად** გავერთიანდებით. შეიგრძენი! შინაგან ძიებას სხვების სიყვარულამდე მიყავხარ, თანდათანობით შენი 'მტრების' და ავკაცის სიყვარულამდეც კი. ეს შიგნიდან, საკუთარ თავზე შინაგანი მუშაობით უნდა მოვიდეს.

## 5.3. ცხოვრება 'აქ' და 'ამჟამად'

შენი სურვილებისა და სიამოვნებებისადმი 'დროში' სამი დამოკიდებულებაა:

1.**'იყო მაშინ'** ან **ცხოვრება წარსულში** - წარსულში განცდილი სიამოვნებით ტკბობა, მათით ლოლიავი - ეს მარცხენა ხელია, რომელიც განიზიდავს.

**2**. **'იქნება შემდეგ'...** ან **ცხოვრება მომავალში** - მომავალში მოსალოდნელი სიამოვნებით ტკბობა, მათით ლოლიავი - ეს მარჯვენა ხელია, რომელიც მოიზიდავს.

**3. 'ამჟამად და აქ'** ან **ცხოვრება 'აქ და ამჟამად'** - ეს შუალედური ოქროს გზაა, სამყაროს კანონების პროდუქტებია. ამ გზაში სისრულეა.

**1. 'იყო მაშინ'.** შენს ასოცირებას და კონფრონტაციას წარსულში ცხოვრებასთან მეტად ნუ გააკეთებ. სულიერში ეს საკმაოდ არსებითია. წარსულიდან სასიამოვნო მოგონებები სასიამოვნო შეგრძნებებს გვაძლევენ, მაგრამ, მათი საშუალებით აბსოლუტურად ვერაფერსააშენებ! როცა რაღაცას აკეთებ, ისიამოვნე 'აქ და ამჟამად'. არ იფიქრო წარსულზე. იცხოვრე 'ამჟამად და აქ' საუკეთესო განზრახვებით, რადგანაც ცხოვრება არის მხოლოდ აწმყოში და მხოლოდ აქ!

როცა ვინმეზე ფიქრობ, ვინც შენ რაღაც დაგიშავა, მაშინ 'იყო მაშინ'-ში იმყოფები. ანუ არა რეალობაში იმყოფები. არიან ადამიანები, რომლებიც მთელ ცხოვრებას 'იყო მაშინ'-ში ცხოვრობენ. სანამ შეწუხებული ხარ ოჯახით, პარტნიორით, ბავშვებით, მეზობლებით, სამსახურის კოლეგებით და ყველა ტანჯვებით, რომელსაც შენში განიცდი და შენს ირგვლივ სამყაროში ხედავ, მაშინ შენს ჭეშმარიტ 'მე'-ზე არაფერს სწავლობ და აბსოლუტურად არც შეგიძლია სხვას დაეხმარო: არც ოჯახს, არც პარტნიორს, არც ბავშვებს, არც ყველა დანარჩენს. ყველაფერი ეს დაკავშირებულია ან 'იყო მაშინ'-თან ან 'იქნება შემდეგ'-თან. მეგობრებთან შეკრებებზე ან მოგონებებში ხშირად ფიქრობ საგნებზე, რომლებიც ოდესღაც გააკეთე, რაც შენ გაგიკეთეს, შელახულ ღირსებაზე და ა.შ. - ყველაფერი ეს სისულელე და შეცდომაა. ყველაფერი სწორედ ასე უნდა მომხდარიყო. ცხოვრებისადმი ისეთი დამოკიდებულება, როგორიცაა 'ყველაფერი აიღე დღევანდელი დღიდან', ანუ ყოველი წუთით ისიამოვნე ნებისმიერ ფასად, ასევე არ გიშველის. ეს გარეგანი ადამიანის მხოლოდ ხუთი გრძნობათა ორგანოთი ცხოვრებაა. 'იყო მაშინ' შენში თანაგრძნობის გრძნობას აღვიძებს. წარსულს ანიჭებ ძალებს. და აი ისინი, ნეგატიური ძალები ხდებიან, რადგანაც ისინი ყურადღებას გადაგატანინებენ ცხოვრებიდან 'ამჟამად და აქ', რადგანაც ცხოვრება სწორედ მხოლოდ ეს უკანასკნელი დამოკიდებულებაა. საკუთარ ფანტაზიაში ცხოვრება - ეს სისულელე და შეცდომაა, და მართლაც რა უნდა ვთქვათ ცხოვრებაზე სხვის ფანტაზიებში. შენს ყურადღებას ნუ აფიქსირებ 'იყო მაშინ' ან 'იქნება შემდეგ'- ზე კიდევ იმიტომ, რომ შენს ბოროტ საწყისს სწორედ ეს სურს, რადგანაც შენ მას მხოლოდ ამით კვებავ.

**2. 'იქნება შემდეგ'** - ეს მომავალში რაიმეს მოლოდინის სურვილია. ამ შემთხვევაში ძალას არა ნამდვილ მდგომარეობას ანიჭებ, არამედ შენს მომავალს. მაგალითად, ამბობ: "ერთი კვირის შემდეგ, პარასკევს შვებულებაში მივდივართ", ან "სამი წლის შემდეგ ოლიმპიური თამაშები იქნება ". შენთვის მოლოდინი რეალობა ხდება, ნაცვლად ცხოვრებისა 'ამჟამად და აქ'. ამით აწმყოში ცხოვრებისეულ ვაკუუმს ქმნი. შენს თავს სიცოცხლეს ართმევ. ეს თვითმკვლელობას გავს. და აი, ეს თანდათანობითი თვითმკვლელობის ფორმაა. ცხოვრება მხოლოდ და მხოლოდ აწმყოში არ მოგცემს ნებას შიში და სიძულვილი შეიგრძნო. და ამითვე შეგიძლია თავი შეამოწმო: თუ ამ მომენტში შიშს და სიძულვილს გრძნობ, არა აქვს მნიშვნელობა ვის ან რის მიმართ - ე.ი. 'ამჟამად და აქ 'არ ცხოვრობ.

**3. 'ამჟამად და აქ'.** ნათელმა თავისი ძალა მხოლოდ აწმყოში შეიძლება მოგცეს. წარმოიდგინე, რომ სამსახურში ველოსიპედით მიდიხარ, მაშინ როცა, აზრებით წარსულში ან მომავალში იმყოფები. მოგონებების ყველა ეს მოჩვენებები 'იყო მაშინ' და მოლოდინები 'იქნება შემდეგ' შენი ენერგიების 70%-ს შთანთქავს და სწორედ ამ მომენტში შენ უბედურ შემთხვევებს, საგზაო ინციდენტებს და ა.შ. ადვილად ექვემდებარები. ასე ადამიანი, რომელიც ვერ ამჩნევს რეალობას 'ამჟამად', ავადდება, მას უბედურებები ემართება. 'ამჟამად'-ში ყურადღების გამახვილების გარეშე, შენი შემოქმედებითი ძალების მხოლოდ 30% გრჩება, რომ შენს წინ რეალობა დაინახო. რეალობაზე ადექვატური რეაგირებისათვის ადამიანი ბუნებით ვალდებულია მასში მთელი 100%-ით იყოს. აბა სხვანაირად როგორ იქნება! საკუთარი თავისადმი თანაგრძნობა ნუ გექნება. კრების დამთავრებისთანავე დაბრუნდი 'ამჟამად და აქ'-ში. საკუთარ თავს არ კითხო: "ყველაფერი კარგად გავაკეთე?" ან "მათ ჩემი წინადადება მოეწონათ?" განწყობით 'ამჟამად და აქ' შენს ხელში მთელი 100%-ია. მაშინ შეძლებ ნებისმიერ დაძაბულობას მთელი 100%-ით გაუძლო. განწყობით 'იყო მაშინ' ან 'იქნება შემდეგ'

სიტუაციის შეფასებას შენი გარეგანი ადამიანი ახდენს. ცხოვრებისას 'ამჟამად და აქ' შეფასებაში შენი შინაგანი ადამიანი ერთვება. ეს შუა ხაზს - სრული რეალობის შეგრძნებას ქმნის. მაშინ ნეგატიური ძალები ვერ შეძლებენ შენზე იბატონონ, ვერ შეძლებენ შენგან ძალები გამოწოვონ. შუა ხაზი, შუა გზა - ეს ნათელის გავლენის შედეგია. მხოლოდ გონებით ეს არ იმუშავებს. შენი გონებით არჩევანს არ აკეთებ, ხოლო ის, რასაც ირჩევ - არ განსაზღვრავს მომენტის რეალობას. მხოლოდ ისეთი დამოკიდებულებით უნდა იმუშაო, როცა შენს თავს სრულად წარმოადგენ. შენი თავი არავის შეადარო, არამედ გულით იმუშავე. პრაქტიკაში როგორაა ეს შესაძლებელი? აჩვენე შენს თავს საუკეთესო განზრახვები. ყოველ სიტუაციაში სამი ხაზია. მათი გამოყენება - ეს ზრდის ინდივიდუალური პროცესის მექანიზმია.

### 5.4. კეთილისა და ბოროტის არეალს ჩვენში 'ადამიანი' ეწოდება

$1^0$ ადამიანში არის ხვრელი (კარი) ნათელისადმი. ეს ადამიანის ნათელი არაა, არამედ ის მასში ხვრელით შემოდის. ეს ხვრელი უნდა შეიგრძნო, რომ ნათელი მოიზიდო.

$2^0$ შინაგანი ადამიანი - რეალობას შეიგრძნობს, როგორც სიკეთეს.

$3^0$ სიკეთისა და ბოროტის ფენა - შეიგრძნობა როგორც სიკეთე და ბოროტება. ეს სწორედ საკუთარ თავზე მუშაობის არეალია.

$4^0$ გარეგანი ადამიანი. იმას ვინც ამ არეალში ცხოვრობს ჭამის, სმის, ოჯახის (= სექსი) და მატერიალური სამყაროს სხვა სურვილების სურვილი აქვს. გარეგანი ადამიანი შინაგან არეებს ვერ შეიგრძნობს. გარეგანი ადამიანის შინაგან ფენაში მისი აღზრდის, მრწამსის (მათ შორის მორალურ-რელიგიური), მსოფლმხედველობის, სოციალური უნარების პროდუქტები და მის მიერ ცხოვრებაში შეძენილი სხვა ნორმები და წესები იმყოფება. ყველაფერი ეს გარეგანი ადამიანის გამოვლინების ვარიაციებია. მისი არეალი შინაგანი ადამიანის ჭეშმარიტ არესთან ახლოს იმყოფება, მაგრამ ხარისხობრივად მისგან საკმაოდ შორსაა. როგორც იმ სიმღერაშია : "შენ გვერდით ხარ, შენ გვერდით ხარ ჩემო ძვირფასო, მაგრამ მაინც შორს ხარ, როგორც ვარსკვლავი". რადგანაც სიახლოვე, ამ სიტყვის ჭეშმარიტი მნიშვნელობით - ეს მხოლოდ თვისებებით შესაბამისობაა. ადამიანში ერთი დონით ღრმად, სიკეთისა და ბოროტების არეალია. უფრო ღრმად ჭეშმარიტი სიკეთის არეალი დევს. 'იყო კეთილი' ნიშნავს იმყოფებოდე და მოქმედებდე ადამიანში ჭეშმარიტი სიკეთის არეალიდან. ჩვენში, სიკეთისა და ბოროტის არეალს 'ადამიანი' ეწოდება. სინამდვილეში ეს ჩვენი შესწავლის ველია. თავიდან უნდა ვისწავლოთ მთელი არეალი შევიგრძნოთ ზოგადად. შემდეგ ბოროტის გრადაციებს თანდათანობით სიკეთედ გარდაქმნი და იმას, რაც გამოასწორე შენს შინაგან ადამიანს ამატებ. ამის წყალობით სიკეთის არეალი იზრდება, ხოლო ბოროტის არეალი მცირდება. ბოროტების არჩევისას ნათელი გვტოვებს და ეს შეიგრძნობა, როგორც სიბნელე, მარტოობა და მწუხარება.

ახალშობილი დაბადებიდანვე **მხოლოდ** თავის გარეგან ადამიანს შეიგრძნობს. ის მაშინ მთლიანად მხოლოდ გარეგანია. მთელი სამყარო მას ეკუთვნის. დარტყმებით და გამოცდილებით გაცნობიერება მოდის. ნათელი ადამიანს იმპულსს, 'წერტილს გულში' აძლევს და მაშინ შინაგანი იწყებს გაცნობიერებას, რომ რაღაც წესრიგში არაა. თუ საკუთარ თავზე მუშაობ, მაშინ ეს 'წერტილი გულში' ღვივდება და მოცულობას იძენს. ეს ადამიანში სტრუქტურას აშენებს. შენი მსოფლშეგრძნების ყველა ფენის აღქმა უნდა ისწავლო. როგორ ვლინდება ეს ადამიანში? იმაში, ვინც საკუთარ თავს ავკაცად ავლენს, მხოლოდ მისი გარეგანი ადამიანი ფუნქციონირებს. ის ვერ ხედავს - პირველ რიგში საკუთარ თავში - არაფერ შინაგანს, გულმოწყალებას არ შეიგრძნობს. ხოლო თუ მას დაძრახავენ, ის თავს დამნაშავედ არ გრძნობს. და ეს ხშირად გაუგებრად გვეჩვენება, მაგალითად, რატომ არ შეუძლია დამნაშავეს ნამოქმედარი 'მოინანიოს'. რატომაა ის ასეთი 'ჯიუტი'? გარეგნულად

ადამიანის შინაგან ასპექტზე (თუნდაც გრძნობიერ ან მორალურ დონეზე) საუბრობენ, მაგრამ თუ ის ამას საკუთარ თავში არ გრძნობს, მაშინ ის მისთვის სრულიად არ არსებობს. გარედან ეს პარადოქსულად გეჩვენება, მაგრამ ის არ ტყუის. დროთა განმავლობაში, საკუთარ თავთან სულ უფრო მეტ და მეტ კონტაქტს მიიღებ. 'საომარი მოქმედებების' არეალი - ეს სიკეთისა და ბოროტების არეალია. შინაგანი ფენა - ყველაზე ამაღლებული და მსუბუქია. მდაბალი სურვილებით სიკეთე ბოროტებაში გადაგყავს. გარეგანი ადამიანი თავისთავად - ეს აბსოლუტური ბოროტია, იქ სიკვდილი მეფობს. ეს ჯერ კიდევ 'არ დაბადებული', სიცოცხლის წყაროს ყველაზე მეტად დაშორებული ადამიანია. ის მხოლოდ ეგოისტურია. მაგრამ დედამიწის ყველა მცხოვრებს სურს საკუთარი თავისთვის მიიღოს, ასე არაა? ერთადერთი გადაწყვეტილება - ესაა შენი შინაგანი ადამიანი ისწავლო, შეიცნო და განავითარო. ნათელს მხოლოდ მისი მეშვეობით მიიღებ.

# თავი მეექვსე

## 6.1. კაბბალისტური თერაპია - სწორი მიღების თერაპიაა

სამყაროს ძალები მთლიანად და კერძოდ ადამიანში, შეიძლება წარმოვიდგინოთ, როგორც რადიოტალღების სიგრძეები. არის სუსტი, გრძელი რადიოტალღები - FM, რომლითაც ადგილობრივი რადიოპროგრამები შეიძლება დავიჭიროთ. საშუალო რადიოტალღებით შეიძლება ევროპული სადგურების, ხოლო მოკლე ტალღებით -ამერიკის კონტინენტის და ავსტრალიის ლოკალიზება. გარდა ამისა, არსებობენ რადარული ხელსაწყოები, რომლებითაც შესაძლებელია უფრო მაღალი მგრძნობელობის ტალღების დაჭერა. მაგალითად, მათ სანაოსნო და საჰაერო ტრანსპორტში იყენებენ, სადაც რადიოსიგნალების მიმართ განსაკუთრებული 'ზემგრძნობელობაა' საჭირო. მაგრამ ყველაზე მაღლა არსებობენ ტალღები, რომელთაც ვერცერთი აპარატურა ვერასოდეს შეძლებს აღმოაჩინოს - ერთიანი სამყაროს შინაგანი ნაწილის ტალღები, რომლებიც ყოველ ადამიანში შინაგან ადამიანს შეესაბამებიან. შენი შინაგანი ადამიანით შეგიძლია ისეთ არეებში შეაღწიო, სადაც ვერცერთი კოსმიური ხომალდი ვერასოდეს მიფრინდება. კოსმიურ ხომალდებს შეუძლიათ მხოლოდ ისეთ ადგილებს მიაღწიონ, სადაც ჯერ კიდევ მატერიის რაღაც ფორმა არის. თუნდაც, ძალიან გაიშვიათებული გარემო იყოს, მაგრამ იქ, რამოდენიმე მილიონ კილომეტრზე, თუნდაც ერთი ატომი, ერთი ელექტრონი ან უფრო მცირე ნაწილაკი მაინც არის. თეორიულად იქამდე შატლს შეუძლია მიფრინდეს. სამყაროს სისტემაში შინაგანი იქ იწყება, სადაც მატერიის ნებისმიერი ფორმა (მასსა) ნულად გადაიქცევა. გარეგანი ადამიანი და მის მიერ გაკეთებული ინსტრუმენტები, ყველაზე მაღალგანვითარებული კომპიუტერული ტექნოლოგიების ჩართვით, გრძელი ტალღებიდან მოკლე ტალღებამდე მიღების შკალას ფარავენ. თუმცა ისინი, უხეში მატერიალურიდან ზემგრძნობელ მატერიალურამდე საზღვრებს გარეთ, ვერ გადიან. მათ შორის **მთელი** კოსმოსი და ყველა ციური სხეული საერთოდ, სხვა არაფერს წარმოადგენს, ვიდრე მატერიის გასქელებულ ფორმას. რენტგენული და ლაზერული სხივები - ეს მხოლოდ მატერიალიზებული გამოსხივების თხელი ფორმაა. ხოლო შინაგან ადამიანს ზემძლავრი და ნატიფი გამოსხივებების მიღება და არეკვლა შეუძლია, მხოლოდ და მხოლოდ, რომელთაც სამყარო იცნობს. ავთვისებიან სიმსივნეებს რადიოთერაპიით მკურნალობენ. მკურნალობისა და პროფილაქტიკის მეთოდი განუზომლად ძლიერი და ეფექტური იქნება, როდესაც ჩვენ შინაგანი ადამიანის ტალღის დიაპაზონის გამოყენებას შევძლებთ. ეს 'თერაპია' მთელ სამყაროს უმაღლეს განვითარებას და სიკეთეს მოუტანს. ამ კაბბალისტური თერაპიით შესაძლებელი იქნება აბსოლუტურად ყველა პრობლემის გადაწყვეტა. ყველაფერი თვით ამ თერაპიის სახელშია ჩადებული, თუ მას სწორად მოვუსმენთ. 'კაბბალისტური თერაპია' - ანუ **სწორი** მიღების თერაპია! და ამისთვის, ამასთანავე, არავითარი ტექნოლოგია საჭირო არაა, საკმარისია სამყაროს გარდუვალი კანონების და მასთან შესაბამისობაში მოყვანის მეთოდის ცოდნა. ანუ, მხოლოდ სწორი, 'მარგებელი' მიღების სწავლებით და პრაქტიკით... გაცემისთვის.

## 6.2. დაავადებების ადგილი ადამიანში

დაავადებები გარეგანი ადამიანის შინაგანი ნაწილის საზღვარზე მდებარეობენ. ყველა დაავადების ფესვი, სიკეთისა და ბოროტების არეალში მდებარეობს. დაავადებები სამყაროს კანონებთან შეუსაბამო ცხოვრების წესის შედეგად მოიზიდებიან. ეს ყველა დაავადების კვების წყაროა. სამყაროს მართვის სისტემაში დაავადებების ადგილი საერთოდ არ არის. მაგრამ, თუ ინსტრუქციისა და სამყაროს კანონების მიხედვით არ ცხოვრობ, მაშინ ისინი ფიზიკური და ფსიქიკური სიმპტომების სახით გამოვლინდებიან. დაავადება - ეს პირველი გაფრთხილებაა იმის

მითითებით, რომ სიკეთე უნდა მოიზიდო. დაავადება დასაწყისში გარეგანი ადამიანის გარეთა ნაწილში გამოვლინდება. თუ მის პირველ გამოვლინებებს ყურადღებას არ მივაქცევთ, მაშინ ის ქრონიკული გახდება. ყველაფერი ეს ადამიანის ცთომილებების შედეგია, 'ბოროტად მიმართული' მიღების პროდუქტია. ეგოისტური მიღების ამ ფორმას შემოკლებით, მოსახერხებელი რომ იყოს, **'ეგომიღება'** ვუწოდოთ. ასე რომ, პირველ ჯერზე, როცა რაღაც აკრძალულს აკეთებ, მაშინ ეს, რა თქმა უნდა, საქებარი არაა, მაგრამ ჯერ კიდევ შეგნებული ეგომიღება არაა. ერთხელ - ეს შეცდომაა, რომელიც შეიძლება ზრდის პროცესის ნაწილი იყოს. თუ იგივე აკრძალულ ქმედებას მეორეჯერ აკეთებ, ესეც, ჯერ კიდევ, ნამდვილი ეგომიღება არაა. რა თქმა უნდა, ამ გზაზე უკვე ადვილია სისულელეების კეთება, ვიდრე პირველ ჯერზე. ერთხელაც ჩემს ცოლს მისმა ნაცნობმა გულახდილად უთხრა: "იცი რა, პირველი გაყრა ძალიან მძიმე იყო. მეორე - უკვე შედარებით ადვილი. ხოლო შემდეგ - როგორც ხელთათმანების გამოცვლაა!" მხოლოდ მესამეჯერ გამეორებისას გადაცდენები **დაავადებები** ხდებიან, მაშინ ეს უკვე ჩვევაა და ... ნორმა. შემდეგ კიდევ და კიდევ გამეორება - ეს უკვე ძალიან იოლია. ნარკოტიკის, თამბაქოს, ალკოჰოლის მიღებას, ზედმეტ სექსსა და ტელევიზორის გამოურთველობას შორის სხვაობა არაა. გარეგან ადამიანს ყველაფერი ეს ერთნაირად იმონებს. მრუშობა (= ერთ პარტნიორზე მეტის ყოლა) განუზომლად უარესია, ვიდრე ნებისმიერი ნარკოტიკები, რადგანაც ეს უკანასკნელი მხოლოდ გარეგან ადამიანს აზიანებს. მაშინ როცა, მრუშობა ნათლისკენ გზას სასწაულებრივად აბნელებს!

დემენცია (მეხსიერების მოხუცებულობითი დაქვეითება) მხოლოდ გარეგანი ადამიანისთვისაა დამახასიათებელი. შინაგანი ადამიანი, ამავე დროს, ყოველთვის აქტიური რჩება და 'ყველაფერი ახსოვს'. ნებისმიერი ადამიანის შინაგან ნაწილში, გამონაკლისის გარეშე, ყოველთვის 'ანათებს მზე'. გონებაშეზღუდული ადამიანის შინაგანი ადამიანი, ამგვარად, სრულიად დაუზიანებელი რჩება! იმ ადამიანის შინაგანი ადამიანი, რომელიც კომაშია, ამგვარად, სრულიად ჯანმრთელია და სიცოცხლითაა სავსე! მხოლოდ მისი გარეგანი ადამიანი გამოიყურება ასე. ჭეშმარიტი რეალობის თვალთახედვით - ის სრულ წესრიგშია. ნათელის თვალში ის ამ მდგომარეობაშიც სრულყოფილია, რადგანაც ერთ-ერთ მომავალ ინკარნაციაში სრულყოფილებამდე მაინც მივა! ამ ადამიანის ასეთ სხეულში, ამ ინკარნაციაში დედამიწაზე ყოფნა - ეს, საკუთარი სრულყოფისთვის, მისი პირადი გამოსწორებაა. ყოველ ადამიანს თავისი ინდივიდუალური გზა აქვს და ყოველი თავისებურად ერთნაირად კარგია. მხოლოდ, ჩვენი გარეგანი თვალებით ჩვენ გარეთა მხარეს, გარეთა გარსს ვხედავთ. გონებაშეზღუდული ჩვენ უბედური გვეჩვენება, რადგანაც მხოლოდ მის გარეგან ადამიანს ვხედავთ. ერთმანეთისაგან მუდმივად განასხვავე შინაგანი - ჭეშმარიტი - და გარეგანი, მიწიერი, რომელშიც ჭეშმარიტება დაფარული და უხილავია.

### 6.3. დამოკიდებულება კაბბალის მასწავლებელთან

არასაკმარისია საკუთარ თავს მხოლოდ დაეთანხმო. თუ ამ წიგნს სრული ყურადღებით და თავდადებით წაიკითხავ, მაშინ კონტაქტში სულ უფრო მოკლე ტალღებთან მოხვალ. სიტყვები, ეს მხოლოდ, შინაგანი ძალების გადაცემის გარეგანი ფორმაა. სამყაროს კანონებით, თავისთავად, ტკბილად ვერ იცხოვრებ. ისინი უნდა ისწავლო და ნება დართო შესაბამისად შეგცვალონ. ეს შენი შინაგანი ადამიანის არეალია. საკუთარი გარეგანი ადამიანი შესწავლას არ საჭიროებს. ის ლურიანული კაბბალის შესწავლის საგანი არაა.

ჩვენ, ინდივიდუალურ სულიერ მუშაობაში, სიკეთისა და ბოროტების არეალით ვართ დაკავებულები, რადგანაც მთელი ჩვენი მუშაობის არეალი სწორედ იქაა. საკუთარ თავზე მუშაობით, თვით შენს შიგნით ერთიანდები და სწორედ ამით - ყველა ადამიანთანაც. ყველა აღმსარებლობა -

საკუთარ თავზე ჭეშმარიტი შინაგანი მუშაობისკენ წინაპირობა და მომზადებაა. კაბბალის სწავლება ნებისმიერი მიწიერი საქმიანობისა და ცოდნის მიღმა იწყება, და სწორედ ამიტომ საკუთარ თავს უნდა შემცირება: შენი გარეგანი ადამიანი პატარად, შენს შინაგან ადამიანთან შედარებით, უმნიშვნელოდ აქციე. მაშინ შენს შინაგან ადამიანს, შენი სიკეთისა და ბოროტების არეალის 'დაბომბვა' გაუადვილდება, რომ აიძულოს გაიზარდოს. ეს ისაა, რასაც კაბბალის ოსტატი ამ წიგნში აკეთებს. რადგანაც თვით ოსტატსაც თავისი სიკეთისა და ბოროტების არეალი აქვს, რომელზედაც მან უნდა იმუშაოს. მაშინ, როგორ მოქმედებს ის შენს გარეგან ადამიანზე? წიგნის ავტორი, სინამდვილეში, 'ბომბავს', მკითხველის 'დაბომბვით შეტევებს' თავისი **შინაგანი** ადამიანიდან აწარმოებს. მაგრამ, არავითარ შემთხვევაში, არა თავისი გარეგანი ადამიანიდან, რადგანაც გარეგანი ადამიანი გამოსწორების საგანს, თავისთავად, არ წარმოადგენს.

მთელს დედამიწის ზურგზე არ ყოფილა, არ არის და არც იქნება ადამიანი, რომელმაც თავისი გარეგანი ადამიანი სრულყოფილებამდე მიიყვანა, მოჰყავს ან მოიყვანს!

მაგრამ, კაბბალის ოსტატი ნათელის საიდუმლო წყაროებს სწავლობს და იცის, როგორ გახდეს კოსმოსის გარედან სუპერხმოვანი, ულტრამოკლე ტალღების აღმქმელი.მხოლოდ მას შეუძლია გარეგანი ადამიანის 'დაბომბვა' აწარმოოს და შინაგანისკენ ხვრელი გააკეთოს. რადგანაც იქ უმაღლესი ნათელი იმალება. ოსტატის ამოცანა იმაში მდგომარეობს, რომ შემდგომში ძალებითა და სიტყვებით, მკითხველის სიკეთისა და ბოროტების არეალი 'დაბომბოს', რათა დაგროვილი ნადების, ნამწვის, ნადუღის და ა.შ. მოშორებას შეუწყოს ხელი. და ამიტომ, ახლა გაიგებ, თუ რატომ აქვს ოსტატს სიტყვიერი გამოსახვის ასეთი 'ახირებული' სტილი, ყოველგვარი ესთეტიკისა და ლიტერატურული ბრწყინვალების გარეშე. მკითხველის გარეგანი ადამიანის მაღალი სიხშირის ტალღებით 'არტილერიული ცეცხლის' ეს პროცესი, საშუალებას იძლევა მასში საკმაოდ ღრმა გაბურღვები აწარმოოს. ამის წყალობით, ის რეალურად იწყებს 'სუნთქვას'. ახლა ავტორის მრავალჯერადი გამეორებების მიზეზსაც გაიგებ, რომ მკითხველი არ შეეწინააღმდეგოს იმას, რასაც აქ მოისმენს. ყველაფერი ეს, ასევე მართებულია ლურიანული კაბბალის მთელი სწავლებისთვისაც. და აი, მკითხველის შინაგანი ადამიანის ფორები თანდათანობით გაიღებიან. მაგრამ, თვით მკითხველმაც ოსტატთან **ერთად უნდა იმუშაოს,** მას მის ძალისხმევაში **ხელი შეუწყოს,** ყოველგვარი შიშის გარეშე მასთან **ითანამშრომლოს**, რადგანაც ოსტატი შენგან არავითარ ჯილდოს არ ითხოვს, ასე არაა? აზრი არა აქვს შინაგანით იყო დაკავებული, ხოლო სახლში წუწუნებდე. და აი ისევ, შენი გარეგანი ადამიანის ყოველგვარი გამოხტომებით ძალაგამოლეული, ენერგიის მოზღვავება გწყურია, რომელიც შენ თვითონ ღორებს დაუყარე. ყოველივე ამას, ამ წიგნიდან თვითონ შეიგრძნობ, რომელიც უკვე მრავალი წლის განმავლობაში ქ. ამსტერდამში, კაბბალის ოსტატსა და მისი შინაგანი კლასის სტუდენტებს შორის რეალური ურთიერთქმედების პროდუქტია. შენი შინაგანი მუშაობა, ყოველთვის მთელი 100% - იანი განზრახვით უნდა აკეთო, და იმას, რასაც სწავლობ - ყოველდღიური ცხოვრების პრაქტიკაში სკრუპულოზურად უნდა გამოიყენო.

მრავალსაუკუნოვანი და მრავალტანჯული ისტორიის განმავლობაში, რუსი ადამიანი რუსეთის ქვეყნისთვის, მრავალ განმათავისუფლებელ ომს აწარმოებდა. ახლა კი დრო მოვიდა **სიცოცხლის** ქვეყნისთვის იბრძოლოს და ის **საკუთარ თავში** იპოვოს. საქმე იმაშია, რომ შენში სიკეთისკენ, შენი შინაგანი ადამიანისკენ სულ უფრო მეტი ფორები უნდა გახსნა, რომ სხვასთან ერთად, იქ დაგროვილი ნადუღის, ნადების, ნამწვის მოშორებას ხელი შეუწყო. მაშინ შენ, შენს შინაგან ადამიანთან ერთმნიშვნელოვანი კავშირი გაგეხსნება, ხოლო მისი მეშვეობით - პირდაპირ ნათელთან!

ამის შემდეგ კაბბალის ოსტატი და სტუდენტი კოლეგებად დარჩებიან და შემდეგ ყოველი მათგანი თავისი გზით წავა. ხოლო, როცა შენს შინაგან ადამიანს შეიგრძნობ, მაშინ შენი ჭეშმარიტი სურვილები შეგიძლია პირდაპირ ნათელს, სწორი სახით გადასცე. მაშინ სასწაულებრივად გაოცდები:

სამყაროს შინაგანი ნაწილის ადგილიდან ყველაფერ საუკეთესოს მიიღებ და შენს მიზანს უეჭველად მიაღწევ, რადგანაც მისი ტალღების სიგრძესა და სიხშირესთან შესაბამისობაში მოხვალ. ეს შენს გარეგან ადამიანს გაბურღავს და სიკეთე შენში სულ უფრო მეტად და მეტად გაიზრდება. როცა ამ შინაგან უკუკავშირს მიაღწევ, ნებისმიერი პრობლემატიკის წარმატებით გადაწყვეტას შეძლებ.

## 6.4. სილამაზეს და ხელოვნებას სამყაროს გადარჩენა არ შეუძლიათ

ელინური (ბერძნული) სამყარო, ხოლო შემდეგ რომის იმპერიაც, მხოლოდ გარეგანზე იყო მიმართული: ხელოვნება, ფილოსოფია, პოზიტიური მეცნიერებები, ფიზიკური ვარჯიშები, მხატვრობა და ქანდაკება, თეატრი, სასიამოვნო მანერები, ხიდების, გზების მშენებლობა და ა.შ.. მათ თან ესთეტიკაც მოიტანეს, რომელთაც ჩვენ მადლიერებით ვიყენებთ. მაგრამ სილამაზე მტკიცე შინაგანი ფუნდამენტის გარეშე ვერ გაძლებს, რომელიც სამყაროს კანონებშია ჩადებული. ქანდაკების ყველაფერზე მაღლა დაყენება, გარეგან და შინაგან ადამიანს შორის დაბრკოლებას, ბარიერს ქმნის, ხოლო ამიტომ - ბარიერს სინათლისგანაც. და აი, ჭეშმარიტი ადამიანი მაშინ დაკარგულია. თუ პირიქით, საკუთარ შინაგან ადამიანს ანვითარებს, მაშინ ცხოვრებაში ლამაზი საგნებიც უეჭველად გამოსადეგია. მაგრამ სილამაზისგან ხსნას ვერასოდეს მიიღებ, რადგანაც ყველაფერი ეს **მხოლოდ** საკუთარი თავისადმი სიყვარულის გამოვლინებაა, პროდუქტია. მაშინ, როცა მოითხოვება გამოსწორება - შინაგან ადამიანთან მიერთება.

## 6.5. ცდუნებებისადმი წინააღმდეგობის გაწევა

კაბბალის სწავლების მეცადინეობის შედეგი - ეს შეგრძნებებია, შინაგანი აღქმაა. საკუთარ თავზე მუშაობით შეგრძნებული გამოცდილებით, შენს თავზე მეტს გაიგებ. ჯერ შეიგრძნობ შენს შინაგან ადამიანს. ამით რას გააკეთებ - შენი შინაგანი ადამიანის გარედან დავალებული აკრძალვების საწინააღმდეგოდ, ეს შენი პირადი საქმეა. ცდუნებებს თავისუფლება მისცე ნიშნავს, რომ შენში წინააღმდეგობის ძალები ჯერ კიდევ ვერ განავითარე, ჯერ კიდევ ცდუნების საწინააღმდეგო ფარი არ გაქვს. ეს ძალა შენი საკუთარი გამოცდილებიდან უნდა განავითარო. მაგალითად, ლატარიაში მოგებული გიგანტური რაოდენობის ფული, ადამიანისთვის შეიძლება მეტად და მეტად საშიში გახდეს, თუ ჯერ კიდევ, საკმარისი შინაგანი ძალა არა აქვს. სიმდიდრეს თანდათანობით უნდა მიეჩვიო. მომგებიანი ლატარიის ბილეთი იქამდე მიგიყვანს, რომ მუდმივად შენი გარეგანი ადამიანისთვის იფიქრებ და იმუშავებ, რომ ყოველ ჯერზე, ის სულ უფრო მეტად და მეტად დააკმაყოფილო, **მას** სიამოვნება მიანიჭო. ამით საკუთარ თავს კარგავ, შინაგანი ადამიანის იმ ძალებს ამსხვრევ, რომელიც აქამდე ააშენე.

# ურთიერთქმედება წიგნის ავტორსა და მკითხველს შორის




თუ მკითხველი საკუთარ თავს შინაგანად ამცირებს, მაშინ იმის აღმქმელი და მიმღები ხდება, რასაც ავტორი-კაბბალისტი ამბობს და მასში შინაგანად აღვიძებს.

ავტორი-კაბბალისტი საკუთარ თავს უფრო მცირედ ხდის, ვიდრე ყოველი მკითხველი; რადგანაც მხოლოდ ასეთი სახით მას, კაბბალისტს გაცემა შეუძლია. გაკვეთილისა და წიგნის დაწერისას, ის თავის შინაგან ადამიანს და სიკეთისა და ბოროტის არეალს უგულებელყოფს. ამის წყალობით, ისინი გამჭვირვალე ხდებიან და ავტორის შინაგანი ადამიანის შინაგანი ძალით ბრწყინავენ, რომელიც გადაცმულია სიტყვებში, ნახაზებში და ა.შ. და აი ახლა, ისინი წინაღობის გარეშე, მკითხველთან მისი გარეგანი ადამიანის არეალიდან, მასში სიკეთისა და ბოროტების საზღვრისკენ მოედინებიან. ავტორი-კაბბალისტი მკითხველის არეალს 'ბომბავს' და სიკეთეს ასტიმულირებს, რომ ის იქ გაიზარდოს. მკითხველში, ამის წყალობით, შინაგანი სულიერი ფორები წარმოიქმნებიან (იხ. ნახ. A,B,C), და სიკეთისა და ბოროტის არეალიდან სულ უფრო მეტ სიკეთეს იღებს. სიკეთის ეს დამატება, მკითხველის შინაგან ადამიანს ემატება და მას უკვე ვერასოდეს, ვერაფერი წაართმევს. რადგანაც ადამიანის ქმედებებმა მხოლოდ სიკეთისა და ბოროტის არეალს შეიძლება მიაღწიონ. მაგრამ შინაგანი ადამიანის არეალი ყოველთვის დაუზიანებელი რჩება.

იგივე დამოკიდებულება, რაც კაბბალისტსა და მკითხველს შორისაა, ურთიერთქმედების ყველა დანარჩენი ფორმებისთვისაც მისაღებია, როცა სურთ ჭეშმარიტად გასცენ და კანონიერად მიიღონ.

სიკვდილის სარეცელზე ადამიანი რაღაც სიმსუბუქის მსგავსს გრძნობს. რატომ? რადგანაც გარეგანი ადამიანი მის აღგზნებას და ანთებას წყვეტს. მაშინ უცებ **თვალნათლივ** ხედავს თავის შინაგანს, მაგრამ უკვე გვიანია: იქვე ფიზიკური სიკვდილი დგება. როგორც ნათქვამია: ძვირფასია სადილისთვის კოვზი! ცხოვრების მომენტი 'ამჟამად' - ეს ნამდვილი, ჭეშმარიტი გრძნობებია. ნათელი **მხოლოდ** 'ამჟამად' ვლინდება. სიკვდილის სარეცელზე, ბოდვითი მდგომარეობის ტანჯვების შემდეგ, უცებ ძალა შეიგრძნობა, რომ იბრძოლოს და წინ იაროს. ადამიანი მაშინ თავისი შემდგომი ცხოვრების დაგეგმვას იწყებს, სავარაუდო გამოჯანმრთელების შემდეგ. მას ეჩვენება, რომ ის მალე გამოჯანმრთელდება და აი მაშინ... მაგრამ სიცოცხლე მას ასევე უცებ ტოვებს. ამ მოვლენას შეიძლება ძალიან ნათლად სანთლის ჩაქრობისას დავაკვირდეთ. ის უცებ აინთება, თითქოსდა იბრძვის, სიკვდილი არ სურს, მაგრამ მაშინათვე ქრება. ხოლო ადამიანის სული მის შიგნით იმყოფება და მოგვაგონებს სანთელს და არა თვით ნათელს. სიკვდილის მომენტს ნუ ელი.

ეცადე შენი ცხოვრების ნებისმიერ სიტუაციაში ისე იცხოვრო, თითქოსდა ეს სიცოცხლის ბოლო მომენტია. ასეთი დამოკიდებულებით მუდმივად 'ამჟამად'-თან ძალიან ახლოს იცხოვრებ. ხოლო დანარჩენი - ეს 'ამჟამად'-თან მიმართებაში მცირე კორექტირების, დარეგულირების საქმეა. როცა შენს 'ამჟამად'-ს შეხედავ, როგორც შენი ცხოვრების ბოლო მომენტს, მაშინ უკვე ვერ შეძლებ აზრებში, შეგრძნებებში ერთდროულად წარსულში ან მომავალში იმყოფებოდე. ხოლო ამიტომ, შეშფოთებული არ იქნები. მაშინ ასევე ვერ შეძლებ მარტოობის მდგომარეობაში იმყოფებოდე. მაშინ სულელური გართობების ინტერესი არ გექნება. ამ მომენტში 'ამჟამად', ცხოვრობ აბსოლუტურად და ჭეშმარიტად.

### 6.6. ლეგიტიმური (კანონიერი) მიღება

ცხოვრების გზა მაინც იმაშია, რომ ნებისმიერ სიტუაციაში, საკუთარი თავი სამყაროს კანონებთან შესაბამისობაში მოიყვანო. შენში ძალებს აშენებ, რომლებიც ნათელში ძალებს პასუხობენ. სამყაროს ძალა, 'ვიწრო ხვრელში' თვით შენში მდებარეობს. იქ, შიგნით - გიგანტური ძალების საწყობია. შინაგანი ფენები აღქმადი უნდა გახადო, ნათელს ნება დართო შენში შეაღწიოს. ნათელთან დამოკიდებულებაში ადამიანი გაუხეშებულია, მაგრამ მასთან შესაბამისობაში მოყვანით, შენს მიმღებებს ანატიფებ, და ამით მათ ნებას რთავ ნათელი შეიგრძნო. ნათელში ყველაფერია და ადამიანი, საკუთარ თავში წვრილი ხვრელის მეშვეობით, ნათელის გაუხეშებულ ასლს, საკუთარ 'მეს' აშენებს. ნათელს უცვლელობის და სრულყოფილების თვისება აქვს. როცა საკუთარი თავი მასთან შესაბამისობაში მოგყავს, მაშინ სულ უფრო მეტ სიმშვიდეს გრძნობ. ეს განცდების სამყაროა! ნათელს, რომელიც შენში ციმციმებს, უზარმაზარი ძალა აქვს. საკუთარ თავში რაც უფრო ღრმად აღწევ, შეგრძნებული ტალღის სიგრძე მით უფრო მოკლე და მძლავრი ხდება. ამით შეიძლება მთები გადადგა, მაგრამ მთელი პრობლემა - ეს ეჭვებია. სუფთა ცხოვრების თავდადება არასაკმარისია, და ამიტომ 'შენთვის' რაღაც ადგილს ტოვებ და ნათელს ნებას არ აძლევ შენში **მთლიანად** შემოვიდეს. ნათელი შენში ჩანაჭდევებს აკეთებს, რადგანაც ის შენზე ძლიერია. შენს შინაგან ადამიანთან რაც უფრო ახლოს მიდიხარ, შენს უნიკალურ პიროვნებაში მით მეტი და ძლიერი ნათელი აღწევს. მაგრამ სხეული, ხორცი (ძვლების, მყესების, ორგანოების, კანის ჩათვლით) საერთოდ არ სწორდებიან. ყველაფერი ეს 'ცოდნაზე მაღლა' შენი დამოკიდებულების წინაშე თანდათანობით უკან იხევს.

მძიმე მატერიის მოძრაობაში მოსაყვანად საჭიროა ძალა, როგორც, მაგალითად, რაკეტის გაშვებისას. მაგრამ ფრენისას წონა, როგორც სიმძიმე, უკვე არ შეიგრძნობა. თვისებების მსგავსებით, შეგიძლია შენში ნათელის სრულყოფილება ამობეჭდო. ნათელი ჩემში, რომელსაც მე ვიზიდავ და

რომლის მისაღებად მე აღქმადი ვხდები, ჩემში ხდება როგორც **მატრიცა**. ამით მე მას ნებას ვრთავ ჩემში ანაბეჭდები აწარმოოს. ამას 'ლეგიტიმური, კანონიერი' მიღება ეწოდება. მოსახერხებელი რომ იყოს, მიღების ამ ტიპს შემოკლებით **'ალტრომიღება'** - ალტრუისტული მიღება, მიღება გაცემისთვის ვუწოდოთ. ამასთანავე, ნათელთან ურთიერთობაში, აქვე მოგცემთ დანარჩენ ორ ახალ ტერმინს. გაცემას გაცემის განზრახვით (ანუ, როცა ალტრომიღებისთვის ჯერ კიდევ ძალა არაა), **ალტროგაცემა** ვუწოდოთ - ალტრუისტული გაცემა. ხოლო მიღებას მიღებისთვის ჩვენ ზემოთ, უკვე **ეგომიღება** ვუწოდეთ. როდესაც შენს თავს იმის აღმქმელად აქცევ, რომ ყველაფერი და ყველა ნამდვილად გიყვარდეს, მაშინ სიცოცხლის წყაროსთან სრულ შესაბამისობას აღწევ.

ყველაფერს, რასაც კაბბალის სწავლებიდან იძენ, თვით შენში ფიზიკურ ადგილებთან, არავითარი დამოკიდებულება არ აქვს. 'ძალების მიხედვით' შენში **ადგილი** უნდა გააღვიძო და განავითარო. უნდა გავიგოთ არა მარტო თავით და არა მარტო გულით. 'გული' სავსეა მიწიერი სურვილებით. გონება მხოლოდ ეგომოღებაზე მუშაობს. ისწავლე გონებაზე მაღლა სიარული.

ყოველი ადამიანის თავის გარშემო აურაა - ნათელი, რომელიც **მხოლოდ** მისთვისაა განკუთვნილი. ისწავლე მისი შენში მიღება, მაშინ რეალობა უფრო მარტივი და ნათელი გახდება. მაგრამ, საკუთარი თავის სიყვარულის გამო, ეგომიღებისა და ეგოგაცემის გამო, ჭეშმარიტი 'მე' არ შეიგრძნობა. სანამ **შენი** აურა, შენს შეგრძნებებში, შენს გარეთ რჩება, გრძნობ, რომ სადღაც არის მომავალი. ცდუნებას გრძნობ და მას ემორჩილები, რადგანაც წარსულში და მომავალში ყოფნა, ცდუნებებისადმი დათმობაა, ნაცვლად ცხოვრებისა 'ამჟამად'. 'მომავლის' სახე შენში მოჩვენებით მოლოდინს ქმნის, ხოლო აურა შენს გარეთ ნათებას აგრძელებს, გინდა ეს შენ თუ არა. თუ შინაგანი მუშაობით იცვლები, მაშინ ყველა წინა მდგომარეობები აგრძელებენ არსებობას, მაგრამ ყოველ ჯერზე **დამატებით** მდგომარეობას იღებ. ხოლო ამიტომ, 'გადაადგილება' შინაგან სამყაროში ნიშნავს არა იმას, რასაც მატერიალურში. მზად იყავი ახალი აღქმების შესაგრძნობად. გარკვეული მოვლენები - ზემოდან სიგნალებია, ხოლო შენს აურას, შენში შემოსვლა ყოველთვის სურს და ამიტომ შენზე ზემოქმედებაც მისი მეშვეობით წარმოებს. მიიღე ეს, ისწავლე ამისგან. სიგნალებს უფრო ღრმად და შორს ნუ დამალავ, არამედ მასზე ადექვატური რეაგირება მოახდინე და შესაბამისი სახით დაუპირისპირდი. ყველაფერი შენი საბოლოო მიზნის თვალთახედვიდან განიხილე. ნუ იმწუხრებ, დიდხანს ნუ ატარებ სამგლოვიაროს, წყენას, შურს, არამედ **მხოლოდ** 'ამჟამადში' იცხოვრე!

## 6.7. ადამიანის სამი ტიპი, რომელთა თვისებები სულიერ მუშაობაში შეიძლება გამოვიყენოთ

ესენია:

1. ფანტაზიორი;
2. კულტურისტი;
3. შარლატანი.

**$1^0$ ფანტაზიორი** - ეს ისაა, ვისაც მიწიერი ობივატელური ცხოვრებით ცხოვრება არ სურს. პირიქით, მას სურს რაღაც შემოქმედებითი გააკეთოს. და კიდევ, საკუთარ თავზე მომუშავე ადამიანი საკუთარ სრულყოფილ მდგომარეობას ხედავს. მას სურს შეითვისოს ნათელი, რომელიც თავს ზემოთაა.

**$2^0$ კულტურისტი** - მტკიცეა მიზნის მიღწევაში და რკინისებურ დისციპლინას ფლობს. ის არ ჭამს და არ სვამს უბრალოდ იმას, რაც თვალწინ მოხვდება, რადგანაც მას ცხოვრების მიზანი აქვს. კულტურისტი თავის სხეულს და კუნთებს აშენებს, რაც ხარისხობრივად ცხიმის სუბსტანციაზე

მეტია. მას ცხოვრებაში ბევრის მიღწევა შეუძლია, რადგანაც მიზნის მისაღწევად სიმტკიცეში ჩადო ინვესტიცია: კუნთების გაზრდა ცხიმის მინიმალური პროცენტული შემადგენლობით. რადგანაც მატერიალურ სხეულში კუნთები - ეს როგორც სიკეთეა, ხოლო ცხიმი - ეს როგორც ბოროტია.

და ჩვენ საკუთარ თავზე, ჩვენს მიზანზე ვმუშაობთ, მაგრამ ჩვენი მუშაობა - შინაგან ადამიანზე მუშაობაა. ასევე ჩვენი მუშაობაც უკიდურეს სიმტკიცეს და დისციპლინას მოითხოვს. მართალი რომ ვთქვათ, ჩვენ 'შინაგანი შვარცენეგერები' ვართ. ჩვენ საკუთარ თავში გიგანტურ შინაგან კუნთებს ვანვითარებთ!

**3[0] შარლატანი** - საკუთარ სამუშაოს საკმაოდ მოხერხებულად და შემოქმედებითად უდგება. და ჩვენც საკმაოდ მოხერხებულები უნდა ვიყოთ, რომ დასახულ მიზანს მივაღწიოთ. რადგანაც, შინაგან მუშაობაში საქმე შენს ეგოსთან გაქვს, რომელიც შენზე გაცილებით ძლიერია.

ეგოზე უნდა გაიმარჯვო, მაგრამ მის განადგურებას ნუ ეცდები! ის ჩვენ ახლა გვჭირდება და მომავალშიც გამოგვადგება. ხოლო დარჩენილი ეგოს ის ნაწილი, რომლის გამოსწორებაც ჩვენი შინაგანი მუშაობით თვითონ ვერ შევძელით, ყველა ჩვენი გამოსწორებების ბოლოს, ყველაზე ძლიერი ნათელით განათდება. ამიტომ, საკუთარ თავზე რომ ვიმუშავოთ, საკუთარ ეგოს აუცილებლად უნდა მივცეთ ცოტა, რომ ხელი არ შეგვიშალოს. რამდენი? ვთქვათ, 'სამეფო სუფრიდან ძვალი' გადაუგდე. ის მშვიდი და კმაყოფილი უნდა გავხადოთ, სხვანაირად, ის ძალიან შეგვეწინააღმდეგება. მაგალითად, ვისაც სიგარეტის გადაგდება სურს, ეშმაკობა უნდა გამოიყენოს. დაე სიგარეტის ღერები განათავსოს ყველგან: საწერ მაგიდაზე, სამზარეულოში, საწოლი ოთახის მაგიდაზე, ტუალეტში და ა.შ., რომ ყველგან, საითაც კი გაიხედავს, თვალში ის მოხვდეს. და აი, ყოველთვის, როცა მათ დაინახავს ამბობს: "მერე!". მის ეგოს, გარეგან ადამიანს ეს ესმის და მშვიდდება - მას იმედი რჩება. შინაგანი მუშაობის რაღაც ციკლის დამთავრების შემდეგ: გაკვეთილების, წიგნის თავების და ა.შ. დამუშავება, ჩვენ შინაგან კუნთოვან ტკივილს ვგრძნობთ, იმის მსგავსად, როგორც კულტურისტი ჰანტელებით და შტანგით ვარჯიშისას განიცდის. იცოდე, რომ ეს შენი შინაგანი მუშაობა შენ აგაშენებს. რაც მეტის გაძლებას შეძლებ, შემდგომში მით მეტ სიხარულს განიცდი.

### 6.8. რა არის 'სიხარული' ?

თვითშეზღუდვებით უფრო სწრაფად წახვალ წინ. როცა არ გსურს თავი შემოქმედებითად შეიზღუდო ეს ნიშნავს, რომ ნდობა მცირე გაქვს. რა არის ეს თვითშეზღუდვა? შინაგანი ქავილი, სურვილების ქავილი უნდა შეზღუდო. გარეგან ქავილს შეგიძლია მალამო წაუსვა. თვითშეზღუდვა, რა თქმა უნდა, აუცილებელია იყოს, მაგრამ ის **სიხარულში** უნდა იყოს**,** სხვაგვარად ის უსარგებლოა! ეს პარადოქსულად მოგეჩვენებათ, ასე არაა? შინაგანში, მაღალ დონეზე, არსებობს ერთობა, მაშინ, როცა მიწიერში, მატერიალურში, ხშირად წინააღმდეგობები ჩანს. საქმე იმაშია, რომ გარეგანი ადამიანისთვის ყველა ეს თვითშეზღუდვები სამწუხაროა, მაგრამ შინაგანისთვის ისინი მშვენიერებით ბრწყინავენ. როცა შინაგან ადამიანს წინააღმდეგობის გაწევის მცირე ხარისხი გააჩნია, მაშინ უნდა წახვიდე ცოდნაზე მაღლა, თუმცა ეს შენს გარეგან ადამიანს 'ტკივილს' მოგვრის.

რა არის სიხარული? - ეს აუცილებელი **პირობაა** წინსვლისთვის, უმაღლესთან ან შენს შინაგანში შემდგომ საფეხურთან შეერთებისთვის. ეს გრძნობაა, რომელიც აგამაღლებს, ეს კი შესაძლებელია მხოლოდ სიხარულში. მაგრამ მოთხოვნას, თხოვნას ყოველთვის გარკვეული უკმარობიდან აკეთებ. უკმარობა ჭეშმარიტი უნდა იყოს და არა მოგონილი, არა ზედმეტის თხოვნა, თხოვნა ასე ვთქვათ 'მეექვსე მაცივრისთვის'. სხვაგვარად, ამას ზედა საფეხურისადმი თხოვნა არ დაერქმევა, არამედ - წუწუნი. როგორღა შემიძლია მაშინ ეს სიხარულით გავაკეთო? სიხარული - ეს გულწრფელობის ნიშანია. როგორც ქირურგთან სიხარულით მიდიხარ, რადგანაც იცი, რომ დროთა განმავლობაში სიმსივნისგან განთავისუფლდები. მაგრამ თავს ნუ შეიზღუდავ შეზღუდვისთვის,

როგორც ამას ყველა აღმსარებლობა აკეთებს. ყველა მათი შეზღუდვები ეგოისტურია, რადგანაც თავისი შეზღუდვებით მათ ან სუფთა ეგომიღება, ან დაფარული ეგოგაცემა სურთ. ეს არ შველის. სისრულე მხოლოდ ცოდნაზე მაღლა სიხარულით მოდის.

### 6.9. ნათელის მიღება ეკრანის მეშვეობით

ნათელს და სიამოვნებას ბუნების ოთხივე ფორმა იღებს. თუ ადამიანს უნდა შემოქმედებითი ნათელი მიიღოს, მაშინ თავის შიგნით ეკრანი უნდა დააყენოს. ეკრანი - ეს სხვადასხვა გამტარებლობითი შესაძლებლობების ფილტრების სისტემაა, რომელიც შინაგანი აღქმის ორგანოებზეა დაყენებული. ეკრანით ადამიანი მოსულ ნათელთან ურთიერთქმედებაში მოდის. ეკრანი - ეს დამატებითი ნებისყოფის ძალაა, საკუთარი თავის სიყვარულზე გასამარჯვებლად, რომლის წყალობითაც შენს შინაგან ადამიანთან სულ უფრო ახლოს მიდიხარ. ეკრანი ადამიანს ნათელისადმი აღმქმელს ხდის. სამყაროში ნათელის 'გაუხეშების საფეხურები' არსებობს, რომელსაც სამყაროს მართვის სისტემა ეწოდება. ეკრანებისა და ფილტრების ეს რიგი იმისათვის შეიქმნა, რომ თანდათანობით, ნათელი მეტი და მეტი ხარისხით დაფარულიყო. ხომ შეუძლებელია ზაფხულის მცხუნვარე შუადღეს, მზის სათვალეების გარეშე მზეს უყურო. ნათელის ეს დაფარვა ადამიანს საშუალებას აძლევს, მის შიგნით შესაბამისი ეკრანების აშენების კვალობაზე, ნათელის შესაბამისი რაოდენობა და ხარისხი მიიღოს. რასაც ჩასძახებ, იმას ამოგძახებს. ნათელი სამყაროს, სამყაროს მართვის სისტემის შესაბამისად ავსებს. ყველგან განთავსებულია ეკრანები, რომ შესაბამისი ნათელი იქნას მიღებული და გატარებული. ყველაზე გამოჩენილი ადამიანებიც კი იმ ნათელის უმნიშვნელო ნაკადს იყენებენ, რომლის მიღებაც ადამიანს მართვის სისტემიდან შეუძლია. ანუ, ჩვენ შეგვიძლია გაცილებით მეტი მივიღოთ, როცა ვისწავლით, ჩვენში სულ ახალ-ახალი ეკრანები თუ როგორ ავაშენოთ.

## ურიერთქმედება მოსულ ნათელსა და მიმღებ არხებს შორის



## თავი მეშვიდე

### 7.1 ხუთი კითხვა და ხუთი პასუხი ნებისმიერ სიტუაციაში

მედიტაცია - ღრმა 'ფიქრია' შეგრძნებებით - ეს მნიშვნელოვანი ინსტრუმენტია შინაგანი ადამიანის ჭეშმარიტი მიზნისკენ მისამართავად. ეს სრულიად სხვაა, ვიდრე,სამყაროს კანონებთან გარიგებაში შესვლა ისურვო. ნებისმიერ სიტუაციაში მედიტაცია შინაგანი უნდა იყოს. მე შეგნებულად არ ვიყენებ სიტყვა 'ფიქრს', რადგანაც ამან შეიძლება გზას აგვაცდინოს. შეგვეძლო მიგვეჩნია, რომ მედიტაცია მხოლოდ 'აზრებთანაა' დაკავშირებული. ეს კი სრულიად ასე არაა, მედიტაცია - ეს პირველ რიგში, შინაგანი შეგრძნებაა. ასე რომ, ყოველ სიტუაციაში შინაგანად უნდა შეეგუო, დაარეგულირო ისე, რომ დაუკავშირდე ნათელს და დარჩე მასთან დაკავშირებული: სამუშაოზე, დასვენების დროს, სახლში... ყოველ ჯერზე, როცა თავს გრძნობ გაგლეჯილად ან შემოტევას განიცდი რაღაცის ან ვიღაცისგან და გრძნობ, რომ ნათელმა დაგტოვა, მაშინ მედიტაციაში დარჩი მანამ, სანამ ჯერ კიდევ ძალები გაქვს. მიმართე ძალისხმევა, რომ ისევ ერთიანი გახდე. და მაშინ ცხოვრება სისრულისკენ, შესანიშნავი თავგადასავალი გახდება!

ნებისმიერ სიტუაციაში ან ნებისმიერ მოვლენაში, რომელსაც წონასწორობიდან სრულიად გამოვყავართ, იმის გარეშე, რომ ნათელთან ერთიანობის შენარჩუნება შევძლოთ, ჩვენში ხუთი კითხვა ჩნდება: **რა? როდის? რატომ? სად? ვინ?** ამ ხუთ კითხვაზე, ნებისმიერ სიტუაციაში, ყოველთვის ხუთი შესაბამისი მზა პასუხი შეიძლება გავცეთ.

**1$^0$ კითხვა: რა?** (ანუ რა ხდება?) რაც არ უნდა მოხდეს, შენს თავს უპასუხე: ეს ჩემი **რეაქციაა**. შტორმი, ცუნამი - ეს საშინელებაა, მაგრამ ეს ჩემი რეაქციაა იმაზე, რასაც მე აღვიქვამ. ეს პასუხი ყოველთვის დაგაბრუნებს უკან, შენი საკუთარი საზღვრების შიგნით. რადგანაც უმაღლესი ნათელის შეცნობა შეგიძლია მხოლოდ საკუთარი საზღვრების შიგნით, საკუთარი შინაგანი ადამიანის შიგნით. ნება მისცე გარეთ გაგიზიდონ - ეს გარყვნილებაა, შენი საკუთარი გამოსწორების დამოკიდებულებისადმი, შენი უმაღლესი მიზნისადმი ღალატია.

**2$^0$ კითხვა: როდის?** (ანუ როდის ხდება?) ყველა შემთხვევაში, რაც ხდება, შენი პასუხი ყოველთვის უნდა იყოს: **ამჟამად.** თუ გუშინდელზე ფიქრობ - შენს ნამდვილ სიტუაციასთან დამოკიდებულებაში გარყვნილებას, ღალატს ასრულებ. შენს თავს წარსულში აგზავნი და საკუთარ თავს სიცოცხლეს 'აწმყოში', ჭეშმარიტი მდგომარეობის შენს სასიცოცხლო ძალებს ართმევ. სინამდვილეში, თვითმკვლელობას ასრულებ. დიდხანს ნუ იგლოვებ. არ დამწუხრდე. სიტუაციას ყოველთვის შენი შინაგანი ადამიანით და 'აწმყოში' შეხედე. 'აწმყოში' შენ პრაქტიკულად შენი ძალების 100%-ით ხარ შეიარაღებული, რომ უხეშ რეალობას შეეწინააღმდეგო. და ამიტომ არ იფიქრო მომავალზეც სხვაგვარად, ვიდრე მხოლოდ წამიერად.

**3$^0$ კითხვა: რატომ?** (რატომ ხდება?) პასუხი ამაზე ყოველთვის უნდა იყოს: **ჩემი გამოსწორებისთვის.** სიტუაცია შენი მიწიერი გონებით არასოდეს მოაგვარო, რადგანაც ეს ყოველთვის შეცდომა იქნება. 'რატომის' პასუხად, აშკარა უბედურებები 'ერთი შეხებით' განვსაზღვროთ ან გავიგოთ, სრულიად შეუძლებელია. მუდმივად შენი სისრულისკენ ისწრაფე და ნება არავის მისცე შენს გულში იმაში ჩაერთოს, რაც შენი ინდივიდუალური განვითარებისთვის და უმაღლესი მიზნისთვის მიუღებელია. შენს გულში არავითარი დრამა არ უნდა დაუშვა, რადგანაც ჭეშმარიტ რეალობაში არავითარი 'დრამა' არ არსებობდა, არ არსებობს და არც იარსებებს! 'დრამის' შეგრძნება - ეს ჯგუფური ადამიანის განუვითარებელი აღქმის პროდუქტია, რომელსაც მხოლოდ მასის სულის ცნობიერება აქვს. შენ კი ამისგან უნდა განთავისუფლდე.

**4⁰ კითხვა: სად?** (ანუ სად ხდება?) ამ კითხვაზე ყოველთვის უპასუხე: **ჩემში.**

**5⁰ კითხვა ვინ?** (ანუ ვინ გამოასწოროს?) შენში ამ კითხვას ყოველთვის უპასუხე: **მე.** ეს ყოველთვის ჩემი გამოსწორების მდგომარეობაა. და არასაკმარისია მე ეს მხოლოდ ვიცოდე, ამაში შინაგანად უნდა ვიყო დარწმუნებული.

თავიდან შენს თავს ყოველთვის ეს 5 კითხვა დაუსვი, შემდეგ კი მათ ეს შესაბამისი პასუხები გაეცი და კარგად იქნები! მედიტაცია - შინაგანი ქმედებაა, რომელსაც თვითონ ასრულებ, ძალაა, რომელსაც შიგნიდან იმისათვის ქმნი, რომ ნებისმიერ სიტუაციაში ეს 5 პასუხი გასცე. ისინი სრული თავდადებით გაეცი, რომ ყველა შენი ორგანოებით გრძნობდე და რომ ყოველთვის ამართლებდე. დროთა განმავლობაში, ეს კითხვები და პასუხები შენთან ავტომატურად მოვლენ. შენს თავს უთხარი: "არის ბევრი ცდუნება, რომლებიც ჩემში შემოჭრას და ჩემი სრულყოფის ხელის შეშლას ცდილობენ. ასეთ სიტუაციაში გამარჯვება მხოლოდ 5 კითხვაზე და 5 პასუხზე მედიტაციით შემიძლია. ასე ვანვითარებ ეკრანს, ნებისყოფის ძალას, რომ ეგომიღებას შევეწინააღმდეგო. ამ მედიტაციით ვაშენებ ფილტრს, რომლის გავლითაც ვიღებ მხოლოდ იმას, რაც ჩემთვის სამკურნალოა, რაც ჩემს სრულყოფას ხელს უწყობს. მნიშვნელოვანია ის, თუ მე მას როგორ ვუდგები."კარგია კი ეს ჩემთვის? საკმარისი ძალები მაქვს კი, რომ ამ სიტუაციას შევეწინააღმდეგო თუ არა? გამოდის, რომ მნიშვნელოვანია არა თვით სიტუაცია, არამედ ის, თუ როგორია მისადმი ჩემი დამოკიდებულება და მას როგორ ვეპყრობი!" ამ 5 პასუხის რეალიზაციისთვის, ჩვენ ძალებს მხოლოდ შინაგანი აღქმის ორგანოების ზედაპირზე ვაშენებთ. ამ 5 პასუხის ცოდნა საკმარისი არაა, ისინი უნდა შევიგრძნოთ. მაშინ შეძლებ ეს ძალები ააშენო და თქვა, რომ ყველაფერი გამოსწორებისთვის ხდება, და არა ვიღაცის ბრალის გამო, როგორც მე ჩემი გარეგანი ადამიანი შთამაგონებს.

ნებისმიერ სიტუაციაში მეცნიერებაში, ტექნიკაში, ეკონომიკაში, პოლიტიკაში, დაავადებაში ან სხვა პრობლემაში, 5 პასუხი ყოველთვის უნდა გავამართლოთ. და როცა შეძლებ შენში ამ ძალების აშენებას, მაშინ ნებისმიერი სიტუაციის მორევას შეძლებ. მაგალითად, მიიღე ჯარიმა: შიგნიდან 5 პასუხის ძალას მოიკრებ და შენს გულში ამბობ: "და ეს კარგია" (დაიმახსოვრე ეს ფრაზა წმინდა ენაზე: გამ ზე ტოვ). ჯარიმა გადაიხადე და ეს გააკეთე ... სიხარულით, იმის ნაცვლად, რომ გაბრაზდე და განრისხებულმა ქვითარი დახიო. იცოდე, რომ ვიღაცის ან რაღაცის მიმართ ზიზღის განცდა - ეს გამოუსწორებელი ადამიანის რეაქციაა.

ამ ხუთი პასუხიდან, ყოველ მათგანს თავისი განსაკუთრებული ძალა აქვს. ყოველი გამოსწორება ძალას ფლობს. რაღაც გამოასწორე, წადი წინ - ეს ცვლილებების გზაა უარესიდან უკეთესისკენ. ეს სიცოცხლის ძალაა 'აწმყოში'. 'აწმყოში' ცხოვრების მიღწევა საკმაოდ მარტივი არაა. ტანჯვა - ეს გვერდითი პროდუქტია და არა აუცილებელი. ადამიანი მხოლოდ იმ მიზეზით იტანჯება, რომ გაცემა არ შეუძლია. როგორც კი, ნებისმიერ სიტუაციაში, მუშაობით შენს გამოუსწორებელ პასუხებსა და ამ ყოველთვის სწორ პასუხებს შორის სხვაობას (დელტას) მოიშორებ, ნათელისადმი ოპტიმალურად მისაღწევი ხდები, რომელსაც ჩვენთან ყველაზე სწორი გადაწყვეტილება მოაქვს. ჩვენ მათ '5 მარადიულ პასუხს' ვუწოდებთ - ანუ გამოსადეგს ყოველთვის და ყველგან. ყველაფერი ეს მუშაობაა, ჩვენი ეგოისტური სურვილებიდან ნათელის ნაპერწკლების ზემოთ ასატანად, რადგანაც ისინი სხეულის ზედა ნახევრის ძალოვან ველებში სწორდებიან და იქვე ემატებიან სიკეთის ზონას. მათ ასატანად ეს მუშაობა ძალისხმევის თანდართვას საჭიროებს, მაგრამ ეს ჭეშმარიტი მუშაობაა და გვაჯილდოვებს. სინამდვილეში, ეს მკვდრეთით აღდგომის, ეგომიღების მკვდარი სურვილებიდან აღდგომის პროცესია. ჩვენი სამუშაოა - სხეულის უმაღლეს და უმდაბლეს ნაწილებში - ჩვენი შინაგანი ადამიანის ორივე ნაწილზე. 'სხეულის' - ნიშნავს ეგოისტურს. შინაგანი მუშაობით ნათელს სიბნელიდან გამოვიყვანთ.

# მედიტაცია, ნაწილი 1




| კითხვები (5 x კ) | | პასუხები (5 x პ) | მიიღწევა ეკრანით (ე) |
|---|---|---|---|
| 1 | რა | ჩემი რეაქცია | ე1 |
| 2 | როდის | ამჟამად | ე2 |
| 3 | რატომ | გამოსწორება | ე3 |
| 4 | სად | ჩემში | ე4 |
| 5 | ვინ | მე | ე5 |

ნებისმიერი წარმოქმნილი სიტუაცია (გამომწვევი) შეიძლება განვიხილოთ, როგორც მოსული ნათელი, სიამოვნება, ცდუნება, გამოწვევა (დადებითი და უარყოფითი). როგორი უნდა იყოს ჩვენი მიდგომა ამოცანის ამოსახსნელად? ყველა სიტუაციაში, **გამონაკლისის გარეშე,** როგორ გავიმარჯვოთ, როგორ მივიდეთ სულ უფრო ახლოს საბოლოო მიზნამდე და სრულყოფასთან? ნებისმიერ სიტუაციაში 5 საკვანძო კითხვას სვამ, რომელიც აბსოლუტურად ყველა შესაძლებელ სიტუაციას და მდგომარეობას ფარავს. ვუწოდოთ მათ '5 საკვანძო კ' (კ=კითხვა), რომლებიც უკმარობას წარმოადგენენ. და ამიტომ საჭიროებენ შევსებას, გადაწყვეტას - 5 საკვანძო პასუხით =პ. საკვანძო კითხვებიდან, ყოველ მათგანზე, ყოველთვის მხოლოდ ერთი პასუხი არის, რომელიც სრულყოფილ გადაწყვეტას მოგიტანს. მაგრამ არასაკმარისია ეს პასუხები მხოლოდ 'ვიცოდეთ'. რადგანაც მაშინ ისინი ცარიელ სიტყვებად დარჩებიან. ძალების შესაბამისობა არ იქნება, რადგანაც შინაგან ადამიანზე ვერ იმოქმედებენ. ყოველი საკვანძო პასუხის ძალა ნებისმიერ სიტუაციაში - ესაა **'ცხოვრება ამჟამად'** (შეადარე: 'ამ ჟამად' - ამ ჟამს, ამ მომენტში). ამ გადაწყვეტას რომ მიაღწიო, შენი პირადი 'დატვირთული' შეგრძნებაა საჭირო, რომელსაც ამ სიტუაციაში განიცდი, 5 საკვანძო პასუხებთან შესაბამისობაში მოიყვანო. ანუ, თავიდან ადგილზე შინაგანი სამუშაო აწარმოო, რათა შენს სუბიექტურ გრძნობასა და ჭეშმარიტ 'ცხოვრებას ამჟამად' შორის განსხვავება (=დელტა) მოიხსნას. და ამ განსხვავებას შინაგანი მუშაობით ხსნი. მაშინ სიტუაციას, რომელიც შენზე ზეწოლას ახდენდა, შენი **'ცხოვრებით ამჟამად'** ეკრანების გამოყენებით ხვდები. ამით შენში წინააღმდეგობის გარეშე, უკონტროლო მის შემოჭრას თავიდან აიცილებ. შემდეგ გაანგარიშებას აწარმოებ: ამ სიტუაციიდან რამდენ ნათელს, სიამოვნებას, გააზრებას შეძლებ შესაფერისად მიიღო.

სიზმარი - წარსულია, ოცნება - მომავალი, მაშინ, როცა უნდა ვიცხოვროთ 'ამჟამად'. და ამიტომ შენს ყურადღებას ამაოდ ნუ ხარჯავ. ეს შენი რეაქციაა. ეს შენი გამოსწორებაა. ყოველ ჯერზე, როცა თავს კარგად არ გრძნობ, იცოდე, რომ სრული ალბათობით, შენთვის ესეც კარგია. ყოველთვის ხუთი საკვანძო კითხვა დასვი და ხუთი საკვანძო პასუხი გაეცი, ხოლო შემდეგ წინააღმდეგობის ძალა

გამოავლინე. არ ელოდო, სანამ ჩაწვები. დეპრესიის, დათრგუნულობის თავიდან ასაცილებლად ყველაფერი ჩვენს ხელშია. მოაშორე დელტა. 'კითხვა' უკმარობაზე მოწმობს. 'პასუხი' - ეს შეგრძნებაა რომ ნათელს, სიამოვნებას, ოპტიმალურ გადაწყვეტას იღებ. თუ სიტუაციის გადალახვა, მასზე მაღლა დადგომა არ შეგიძლია, მაშინ უკმარობის, სიბნელის გრძნობას მიიღებ. ეს ხუთი პასუხი უკმარობას ავსებენ, მაგრამ შენ ძალა უნდა გამოავლინო, რომ ისეთ მდგომარეობაში მიხვიდე, როცა შეძლებ ეს ხუთი საკვანძო პასუხი მთელი შენი გულით და გონებით მიიღო. ეკრანი - ნებისყოფის ალტრუისტული ძალაა. პოტენციურად ეს ხუთი პასუხი აქ იმყოფება. საბოლოო მიზანი იმაშია, რომ მივიღოთ გაცემისთვის (ალტრომიღება).

ჩვენ სამყაროს კანონების გამოყენებას ვსწავლობთ. მხედველობაში იქონიე, რომ თუ შენ შინაგანი მუშაობით ხარ დაკავებული და ამას გარეგანი ადამიანი ეთანხმება, მაშინ აქ რაღაც წესრიგში არაა. შინაგანი მუშაობა, რომელიც ჩვენ სიცოცხლის წყაროსთან გვაკავშირებს, გარეგანი ადამიანის ინტერესებს ეწინააღმდეგება და იმის საპირისპიროა, რასაც ვფიქრობთ. როცა მხოლოდ გსურს და შეგიძლია გაცემა, მაგრამ არ შეგიძლია მიიღო გაცემისთვის, მაშინ ეს ნიშნავს, რომ ჯერ კიდევ არასაკმარისი ძალა ააშენე, რომ ეს ხუთი საკვანძო პასუხი მიიღო. ამ 5 პასუხის შინაგანი მუშაობით რეალიზაციისას, ამ სიტუაციასთან დამოკიდებულებაში, ერთობას, ძალას, შერწყმას, კავშირს ქმნი. რადგანაც, ყველაფერი, რაც ჩემს გარეთაა - ნათელია. ყოველი მდგომარეობა - ეს იმპულსია, რომ საკუთარ თავზე მუშაობის საშუალება მომეცეს, რომ ჭეშმარიტი რეალობა აღვიქვა. სიკეთე თუ ბოროტება - ეს მხოლოდ ჩემი შეგრძნებაა. რეაგირება ორივეზე ადექვატურად უნდა მოვახდინო. თუ მხოლოდ სასიამოვნო, გემრიელი გსურს, მაშინ ბავშვს გავხარ, რომელიც ხილის ნაჭერს ირჩევს, მხოლოდ ტკბილ კანფეტებს ჭამს. რადგანაც მაშინ, მხოლოდ შენს ბუნებრივ მიდრეკილებებს მიყვები. ამიტომ, ეს სასიცოცხლოდ განმსაზღვრელი დამოკიდებულებაა, რომ სრულყოფისკენ მიისწრაფოდე. ნუ ეცდები თავი სათბურის პირობებში ამყოფო, ნუ თვალთმაქცობ, ნუ თამაშობ კეთილ კაცობას. მნიშვნელობა არა აქვს, როგორი ხასიათი გაქვს. ნუ რეაგირებ სხვაგვარად, ვიდრე შენ ხარ. ნება არ მისცე გაგაბრაზონ ან სხვისი გავლენის ველში ჩაგითრიონ.

ერთიანობის შეგრძნება - ეს შინაგანი დაცვაა, სიტუაციის გამართლებაა. ეს ხუთი განსხვავების (დელტა) მოხსნაა. ცხოვრებისადმი ყოველდღიური ობივატელური დამოკიდებულება 'დავიცავ თავს' - ესაა 'მინდა, მინდა, მინდა'. ჭეშმარიტი ურეაქციობა, 'ბრძოლისთვის მზადყოფნა', 'საბრძოლო დგომში დგომა' - ეს მხოლოდ მაშინაა, როცა ხუთ საკვანძო პასუხებთან სხვაობას (დელტას) მოხსნი. ეს სრულიად არ ნიშნავს " ერთ ლოყაში ალიყური მიიღო და მეორე შეუშვირო". ყველაფერს შენი საბოლოო მიზნის კონტექსტის შიგნიდან შეხედე, რომელიც ნათელს შეესაბამება.

სულ ხუთი საკვანძო კითხვა და ხუთი საკვანძო პასუხია. რატომ მოიქეცი გზაზე ასე საზიზღრად, რომ ჯარიმა მიიღე? - დელტის მოხსნა ვერ შეძელი. შენიშნე: როცა საკუთარ თავზე ამბობ 'მე', მაშინ ის შენს შინაგან ადამიანთან უნდა შეიყვანო. მას გარეთ ნუ გასცემ. ამიტომ, რელიგიები, მსოფლმხედველობები და ყოველგვარი მოძრაობები არ მუშაობენ. ისინი ხსნას არ იძლევიან, რადგანაც მათში ყველაფერი გონიერია ცნობილი პოზიციიდან: " ის, რაც არ მესმის, არ არსებობს". ეს შინაგანზე მხოლოდ 'საუბარია', ხოლო თვით შინაგანის განცდა არ ხდება. ის საკუთარ კონტექსტში შეიყვანე - ეს ნათელთან შეერთებაა. რაც არ უნდა მოხდეს - ეს ყველაფერი შენშია. რაღაცას შენში შეღწევა სურს. შენში ძალები ააშენე, რომ შეძლო ამის გამოკვლევა და შენი კონტექსტის შიგნით დაინახო. დროთა განმავლობაში ყველა კითხვა ერთი მთლიანი გახდება. არასოდეს მისცე ნება, შენმა ემოციებმა 'გამოგრთონ'. ტირილი - ეს, რა თქმა უნდა, ადამიანურია, მაგრამ იცოდე, რომ ყველაფერი ეს კომედიაა, როგორც თეატრში, ეს ჭეშმარიტება არაა, ცრემლები არაფრით შეიძლება შენი შინაგანი ადამიანიდან მოდიოდეს. ის გარდაუვალი ფაქტი გააცნობიერე, რომ მთელს სამყაროში არავითარი დრამა არაა, არ იყო და არც იქნება! გარეთ რაც არ უნდა მოხდეს, შენი კონტექსტის შიგნით, შენი

## ურთიერთმოქმედება 5 კ და 5 პ შორის




სანუკვარი მიზნის შიგნით შეიყვანე, რომელიც შენი ცხოვრების უმაღლესი მიზნით განისაზღვრება. ყოველდღე შენი თავი შენს შინაგანთან გააერთიანე. "მე ხომ ამაზე მთელი ცხოვრება ვოცნებობდი!" - ამჟამად ამის რეალიზება უკვე შეგიძლია, რადგანაც შენს გულში რაღაც სხვისთვის უკვე მეტად ადგილი არ არის. ის, რასაც ყოველ სიტუაციაში გააკეთებ, მუდმივად მზარდ სიხარულს მოგიტანს.

როგორც წილადშია: რაც ნაკლებია გამყოფი, მით მეტია წილადის მნიშვნელობა: როცა თავიანთი 5 კ 5 პ - თან შესაბამისობაში მოჰყავთ, მაშინ სიტუაცია გადაწყდება. სწორედ ამით ხდება გამოსწორება და ამ სიტუაციაში სრულყოფას გრძნობენ.

5 პ (გასაყოფი)

———————————————— = ∞ (მაქსიმალურად მიღწევადი)

5 კ (გამყოფი ნულისკენ მიისწრაფვის)



### 7.2. უდიდესი სიხარული უღრმესი იმედგაცრუების კვალად მოდის

კითხვების დასმაში სათაკილო არაფერია, არამედ პირიქით, სწორედ კითხვების წყალობით მიიღებ ნათელს. ეს შენში არსებული უკმარობაა და ყველაფერი ამის ირგვლივ ტრიალებს. პასუხი თვითონ იპოვე, მაშინ ეს იქნება როგორც აფეთქება. კითხვებით ცხოვრება ისწავლე. პასუხების გარეშე კითხვებთან დარჩენა - განუზომლად მეტს იძლევა, ვიდრე გარედან დაღეჭილი პასუხები მიიღო. როცა შენს თავზე ჭეშმარიტად მუშაობ, და კომედიას არ თამაშობ, მაშინ უნდა, უბრალოდ ვალდებული ხარ, აბსოლუტური სასოწარკვეთის წერტილი გაიარო, რომლის ქვემოთაც წასასვლელი არსადაა. მთელი ხელოვნება, მე კი ვიტყოდი, წარმატება, წმინდა ენაზე 'მაზალ', იმაში მდგომარეობს, რომ იმ მომენტში თუ როგორ იქცევი, როცა 'კედელთან ხარ მიყენებული' - იმ კედელთან, რომლის კარის სახელურის მობრუნებით შეიძლება ან ჩვენს მატერიალურ სამყაროში დაბრუნდე და მასში ჩაეფლო, როგორც ადრე. მაგრამ, ამავე დროს, თავს უფრო უარესად იგრძნობ, ვიდრე მანამდე, სანამ საკუთარ თავზე მუშაობას დაიწყებდი. ან ნება დართო შეიცვალო სიკეთისკენ და ამით, თანდათანობით, ტალახიდან ამოძვრე და ნამდვილი 'თავადი' გახდე. რადგანაც ის, ვინც ასე აკეთებს, სახელურის ამ გადაბრუნებას, აბსოლუტური სასოწარკვეთის წერტილიდან სრული სრულყოფის წერტილამდე თანდათანობით გადასვლას უკავშირებს. რადგანაც გამოუსწორებელი ადამიანი - ის როგორც 'ტალახია', ხოლო ნათელი - როგორც 'თავადი'. და ამიტომ, სხვისი სასოწარკვეთის მდგომარეობიდან გამოყვანა - ეს უბრალოდ, სხვა პიროვნების ინდივიდუალური თავისუფალი არჩევანის მიმართ, დანაშაულია. რადგანაც ყოველი ადამიანი თავისი განვითარების ფაზაში იმყოფება. და ამიტომ სხვების პრობლემებში არ ჩაერიო. იქნებ, ეს სწორედ ძალიან კარგია, როცა ვიღაც სასოწარკვეთამდე მივიდა. მას არ უთხრა: " შენ რა გაგიჟდი!", მაგრამ არც უთხრა: "მიდი, მიდი გააგრძელე!". ხოლო თუ მას ეტყვი: "კარგი, მოიკალი თავი", მაშინ ის ალბათ გადაიფიქრებს!

შენს თავს მუდმივად ჰკითხე: "მე ამჟამად რისთვის ვცხოვრობ?" თუ სხვას საკუთარ თავზე მუშაობა არ უნდა და არ სურს იმ ძალების გაცემა, რომლებიც ამ ხუთ საკვანძო პასუხს შეესაბამებიან, მაშინ ეს მისი პრობლემაა. მაშინ ის ყველგან თავის ჭეშმარიტ ცხოვრებაში უმცირესს მიაღწევს და ამ სამყაროში მის ტანჯვა-წვალებას დათრგუნულობა მოყვება. ახლა კი შეხედე: თუ ადამიანი მხედველობიდან თავისი სურვილების 50%-ს კარგავს, მაშინ თვითმკვლელობის აზრებამდე ავტომატურად მიდის. მენტალური არასტაბილურობა დგება და მაშინ სიკვდილი სიცოცხლეს ჯაბნის. როცა ადამიანი სასოწარკვეთის აბსოლუტური ნულის წერტილს გაივლის, აზრს - "ცხოვრებაში ვერაფერი დაინახო" - შეუძლია ის რადიკალურ შემობრუნებამდე მიიყვანოს. მაშინ სიცოცხლის სწრაფი ჩაქრობა გარდუვალია. პასუხები შიგნიდან უნდა მოდიოდნენ და მაშინ ისინი დაბრკოლების გადალახვამდე მიგვიყვანენ. ამისგან მიიღება ადამიანი, რომელიც სიცოცხლით ნამდვილად ტკბება. თუ ადამიანს სასოწარკვეთის მდგომარეობაში ეხმარები, მაშინ მისი ზრდის

პროცესს აკავებ. მაშინ ჩვენ, გამოუსწორებელ ორფეხა მოლაპარაკე არსებებს როგორ შეგვიძლია სხვებს დავეხმაროთ? გაწმინდე და ააშენე შენი თავი - ამით სხვებსაც ასევე დაეხმარები.

## თავი მერვე

### 8.1. ნათელი ჩვენში მიღების სურვილს აღვიძებს

ნათელი თავისთავად - მარტივი და უცვლელია. თვით ნათელში ძალოვანი ველები არ არსებობენ. ეს თვისებებია. მხოლოდ ჩვენ ვიცვლებით, როდესაც ვცდილობთ თავი სამყაროს კანონებთან შესაბამისობაში მოვიყვანოთ. არაფერია ზოგადში ისეთი, რაც კერძოში არაა. შინაგან კიბეს განიცდი. მაშინ, რატომ ვსაუბრობთ ეკრანებზე, რომლებიც ნათელს აუხეშებენ? ნათელი ისეთნაირად ვლინდება, რომ შეგვიძლია მისი სულ უფრო მეტი სახესხვაობები შევიგრძნოთ. ამოცანა იმაშია, რომ დასაწყისში ძალები გამოვავლინოთ, რომ ნათელის გაუხეშების ყველაზე დაბალ საფეხურს მივაღწიოთ. როგორც კი იქ მოხვდები, გაუხეშების ადგილობრივი დონე უცებვე იხსნება. ყოველი მაღლასვლით, ნათელის დაფარვის საფეხური იხსნება. სწორედ ამისკენ უნდა მისწრაფება და მოქმედება. ნათელი ჩვენში მისი მიღების სურვილს აღვიძებს. როგორღა მივიღო განუყოფელი ნათელის ორივე ასპექტი, როგორც თვით ნათელი, ისე მისი წყაროდან მიღების სურვილი? - ნათელში ჩემი ფესვი ან ჩემი შინაგანი ადამიანის პირველწყარო იმყოფება. ჩვენ იმდენად ჩაზნელებულები ვართ, რომ გვჭირდება გაწმენდა და ვიაროთ, რომ წყაროსთან ავიდეთ.

ჩვენი ჭეშმარიტი არსებობა - შინაგანია. სხეული - ეს როგორც კოსმონავტის კოსტუმია, ხოლო შინაგანი ადამიანი - ეს როგორც თვით კოსმონავტი. ჩვენ - ჩვენი გარსი არა ვართ, მაგრამ ის, უმაღლეს სივრცეში ჩვენი ასეთი გიგანტური ასვლისთვის, აუცილებელია. ჩვენი კოსტუმი აუცილებელია, რომ სიმძიმეს, შენელებას, აქ დედამიწაზე ცხოვრების სფეროს ინერტულობას გავუძლოთ. შინაგანი ადამიანი სიცოცხლეს იღებს და არა კოსტუმს. როცა ჩვენ კოსმონავტზე ვსაუბრობთ, მაშინ მხედველობაში გვაქვს არა მისი კოსტუმი, არამედ ადამიანი, რომელიც მასშია. ასევეა დედამიწაზე. ის, რაც ადამიანში და მის სხეულში იმყოფება - ეს შინაგანი ადამიანი და სიკეთისა და ბოროტის არეალია. სისრულემდე რომ მივიდეთ, ადამიანმა თავისი სურვილები უნდა გაწმინდოს და არა ხორცი. სურვილების გაწმენდა მათ ნათელთან შესაბამისობაში მოყვანას ნიშნავს. რა მასალა დაიბადა ჩვენს შიგნით? - აღქმის ველები. ყველა ძალები გაერთიანდნენ. შემდეგ ჩვენ, ჩვენი შინაგანი ადამიანი დავეცით. ყველა ჩვენი სურვილი დაიშალა. ხოლო ჩვენი ყველა ეჭვი აქედანაა. ადამიანმა საკუთარ თავში მიღების ნებისყოფა უნდა განავითაროს. ჩვენ ასე ვართ შექმნილები.

რატომ გვჭირდება ჩვენ ჯერ მიღების სურვილი და არა პირდაპირ გაცემის სურვილი? როცა ადამიანს მიღება სურს, მაშინ ნათელს, სიამოვნების ყველა გამოვლინებით ღებულობს. ეს მას სიამოვნებს. მაგრამ ის ნათელთან ერთად, თვით ნათელის თვისებების გემოს ღებულობს. დედამ ბავშვს ყოველთვის უნდა მისცეს. მაგრამ არავის შეუძლია ჭეშმარიტად გასცეს მანამ, სანამ თვით არ დარწმუნდება, რომ სრულიად არ შეუძლია რაიმე უანგაროდ გასცეს. თუმცა ნათელის მიღებით გაცემის გემოსაც იღებ. ნათელს გაცემისა და მიღების თვისება ერთ მატარებელში აქვს. როცა ადამიანი ნათელის გაცემის თვისების შეგრძნებას იწყებს, მაშინ ეს მასში სირცხვილის გრძნობას აჩენს. "ეს როგორ, მე მხოლოდ ვიღებ, მაშინ, როცა გაცემაც არსებობს". ხედავ, რომ გაცემა უფრო მაღალია და მაშინ გაცემისკენ იხრები. ამჩნევ, რომ გაცემა უკეთესია, ჭეშმარტია, კეთილშობილურია, სრულყოფილია, მაღალია. დასაწყისში გასცემ გაცემისთვის (ალტროგაცემა), რადგანაც ჯერ კიდევ ძალა არ გაქვს, რომ მიიღო გაცემისთვის. აზრი, თუმცა იმაშია, რომ ჩვენ მივიღოთ არა როგორც ბავშვმა, არამედ გაცემის ძალის აშენებით.

ამისთვის რაღაც ძალები რატომ გვჭირდება? - იმიტომ, რომ ძალისხმევის გარეშე მიღება შეგიძლია მხოლოდ მიღებისთვის (ეგომიღება). ეს კი ბავშვის მიღებაა. მოწყალება კი არ უნდა მიიღო, არამედ ის, რაც გამოიმუშავე, რომ გაიმარჯვო გარეგანი ადამიანის ბავშვურ ფორმაზე: მომეცი,

მომეცი! საიდანაა ასეთი სხვაობა, ერთის მხრივ, ამ წუთისოფლის ადამიანის ბავშვურ მიღებასა და მეორეს მხრივ, შინაგანი ადამიანის მიღებას შორის? - ორივე ერთი და იგივე წყაროდან მოდიან ჩვენს მიმღებ უჯრედებთან, რომლებსაც გაწმენდის პროცესის დროს ვქმნით და ვაშენებთ ისე, რომ გაცემაზე იმუშაონ. შენი განზრახვები და გულისწადილები იცვლებიან. შენი მიღების ბუნებას ცვლი. ეგოისტური მიღება - ეს მიღების განუვითარებელი ხერხია, რომელიც შენს მიზანთან შინაგან მოძრაობას არ უზრუნველყოფს. ამ მიღებაშიც სათაკილო არაფერია, რადგანაც ეს ჩვენი საწყისი მასალაა. მაგრამ ამჟამად, შენი ევოლუციის ამ წინწასულ ფაზაში, ეს გაცილებით გაცნობიერებულად და უფრო სწრაფადაა შესაძლებელი. გაცემაში დამალება არაა. ხოლო ის ფაქტი, რომ ჯერ კიდევ ეგოისტურად ღებულობ - ეს ჯერჯერობით შენი განვითარების ფაზაა. რადგანაც ბავშვს ხომ არ გაკიცხავ იმის გამო, რომ მხოლოდ მიღება სურს და მხოლოდ თავისთვის. ამასთანავე მისი მიღების ობიექტი - ყველაზე უმნიშვნელო და სულელური საგნებია. და ამიტომ ზოგადი დადგენილი წესები, კოდექსი არაა. ყოველ ადამიანს თავისი განვითარების ფაზები აქვს. მთელი 100% ნებაყოფილობით უნდა იმუშაო. შენი წინსვლა ფეხდაფეხ მიყვება შენს მზაობას, შენი შინაგანი ადამიანის უმაღლესი გონების სასარგებლოდ, შენს მიწიერ გონებაზე უარი თქვა. არაფერს კარგავ, პირიქით, შეგიძლია მხოლოდ შეიძინო.

გამოიკვლიე, გამოიყენე, ეჭვებში გაიარე, მაგრამ ძალისხმევა გამოიჩინე, რომ მათგან გამოხვიდე და შინაგანის კანონებს მიეკრა. იქიდან შენს შინაგან ძალას იკრებ და თვალთახედვებს, კარგ წარმოდგენებს იღებ, რომ საბოლოო მიზნამდე იმოძრაო. საკუთარი თავი უარყავი, მხოლოდ შენ თავზე და შენზე არ ილაპარაკო. შენს თავს შეებრძოლე, მაგრამ ზეწოლა არასოდეს მოახდინო, რადგანაც ყველაფერი თავისთავად უნდა მიმდინარეობდეს. გამოავლინე ძალისხმევა, მაგრამ არა ზედმეტი. არ იტირო და რაიმეს მიმართ სიბრაზე და მრისხანება არ შეიგრძნო! წუთისოფელში ნებისმიერი უბედურების გამოსწორება შეიძლება, გარდა მრისხანებისა! ჩადენილი შეიძლება მოინანიო და მის გაცნობიერებამდე მიხვიდე, მაგრამ მრისხანება შენს შინაგანს **ნაკუწებად** ამსხვრევს, რის შემდეგაც მუშაობა თავიდან უნდა დაიწყო. მრისხანება გულიდან მოიშორე. იქონიე მხედველობაში: მრისხანება - ეს თვისება არაა, არამედ შენი გარეგანი ადამიანის უკონტროლო თვითნებობის მდგომარეობაა. იცოდე, რომ მრისხანება გამოსწორებას ძნელად ემორჩილება. ამ დროის ერთ-ერთმა ცნობილმა მეცნიერ-კაბბალისტმა, მიუხედავად ყველა მისი 'მიღწევებისა' და კაბბალაში უდიდესი გამოცდილებისა, ჯერჯერობით კიდევ ვერ შეძლო თავისი მრისხანების გამოსწორება. ამიტომ, 'დააკვირდი ყურადღებით': მრისხანება, რომელსაც გარეგნულად ავლენ და მრისხანება, რომელსაც შინაგანად განიცდი, მაგრამ გარეგნულად არ აჩვენებ - იცოდე, რომ ერთიც და მეორეც 'მრისხანების' მცნების ქვეშ ხვდება!

## 8.2. აზრი ყველაფერს აქვს

ყველაფერს აზრი და დანიშნულება გააჩნია. ტილის მოკვლის უფლებაც არა გაქვს. ტილი - ეს შენი სხეულის ოფლის დაშლის პროდუქტია. დღეს ადამიანებთან და ცხოველებთან დამოკიდებულებაში ფრთხილად უნდა ვიცხოვროთ. ეს გიგანტურ გამოსწორებას იძლევა. 'მადლობა' თქვი, როცა კოღო გიკბენს. რადგანაც ადამიანი - სტატუსით უფრო ინტელექტუალურია და მაღალია. კოღოს მხოლოდ საკუთარი თავისთვის მიღება სურს. პატივი ეცი ყვავილებსაც და მცენარეებსაც. დაე ყველამ იცხოვროს. ასეთი დამოკიდებულება ასწორებს ადამიანს. საკვების ნარჩენებს ნუ გადააგდებ, თუნდაც მულტიმილიონერი იყო, რადგანაც სამყაროს მართვის სისტემა საბანკო ანგარიშს კი არ უყურებს, არამედ სწორედ ასეთ მცირე რამეებს. საღამოს წვეულებაზე მხოლოდ ყველაზე აუცილებელი წაიღე. საკვები სასიცოცხლო ძალებს იძლევა. მას ქარს ნუ გაატან. ამიტომ, ბოლომდე მიირთვი ის, რაც თეფშზე გადმოიღე, რადგანაც სხვაგვარად ის ნარჩენი გახდება, მაგრამ არა

ცხოველისთვის. თუ მდიდარი გსურს გახდე (= ცხოვრებით კმაყოფილი), მაშინ ამ საგნებს ძალიან ყურადღებით მოეპყარი. თუ მათი მფლაგველი იქნები, არასოდეს არაფერი გეყოფა! იმ მასალების მიმართ ეკონომიური იყავი, რაც გაქვს. იცოდე, რომ სხვისთვის ისინი, ჯერ კიდევ ნაგავი არაა. ნარჩენები სხვებს მიეცი. ეს სამყაროს კანონებს შეესაბამება: ქვედა ზედასგან იღებს. ზედა - ქვედასთვის გადამცემი რგოლია.

ყველაფერი სიკეთესა და ბოროტებაზე, გაცემაზე და ეგოისტურ მიღებაზე ფუნქციონირებს. ორივე აბსოლუტურად აუცილებელია. სიკეთეს ვერ დააგემოვნებ იმის გარეშე, სანამ თავიდან ბოროტიდან არ იგემებ. ნათელმა გარკვეულ მომენტში, ყველაფერი ერთმანეთში აურია, რომ საჭირო ნაკრები გაეკეთებინა, რომლის წყალობითაც, სამყაროს ყოველი ელემენტი თავის თავში ყველა დანარჩენს მოიცავს: უმაღლესს და უმდაბლესს. ეს სუბსტანცია სწორედ ის გარემო გახდა, სადაც ადამიანი მოთავსდა. და ამიტომ, ყოველ ადამიანში ყველა ის სურვილი და ძალაა, რაც სამყაროშია. თითოეული, ასევე, თავის განმსაზღვრელ შემადგენელს ინარჩუნებს. თუ უბედურებას ხედავ - მაშინ მას, როგორც საკუთარს ისე უნდა ხედავდე. სხვისი უბედურების მიმართ თვალი არ უნდა დახუჭო. ადამიანი, ყოველ დღე ახალ გამოსწორებებს უნდა აწარმოებდეს, რადგანაც ყოველი დღე სხვაა. 'გუშინ' უკვე გარეთაა, გამოსწორებული და მიღებულია. ეს ნიშნავს, რომ სამყაროს კანონებთან შესაბამისობაში და არა საკუთარი ბუნებრივი მიდრეკილებებიდან ან ჯილდოს მოლოდინიდან მოქმედებ.

### 8.3. ბოლო თაობა ყველაზე დიდ ნათელს იღებს

მაგრამ, როგორ შეიძლება ჩვენგან რაიმე კარგი გამოვიდეს, თუ ჩვენ, ამ თაობაში ულტრაეგოისტები ვართ? ჩვენ, არსობრივად, ყველა ადამიანის ყველა ნარჩენების ნარჩენები ვართ, რაც ოდესმე დედამიწაზე ჩვენამდე იყო. რადგანაც პირველები იყვნენ ყველაზე ფაქიზები და სუფთები. მათ თავისი მიიღეს, ამიტომ მათ გამოსწორება მეტად არ სჭირდებათ. მათ თავიანთი ამოცანა შეასრულეს. ჩვენ უფრო გვიანდელ თაობას ვეკუთვნით. სამყაროში ნარჩენები არ არის. ყველაზე უმნიშვნელო გამოსწორება - ეს უკვე მაღალი პროდუქტია. ბოლო თაობა ყველაზე მაღალ ნათელს ღებულობს, რადგანაც შინაგანში არაფერი იკარგება. ყველა ჩვენ მთლიანის გამოსწორებაზე ვმუშაობთ, თუმცა ამას ჩვენში ანგარიშს არ ვუწევთ. რადგანაც, თუ საკუთარ თავზე ინდივიდუალურად მუშაობ, მაშინ შენი მუშაობა ზოგადშიც ვლინდება. გამოდის, რომ საკუთარი გამოსწორება ზოგადის ინტერესებშიცაა. ნათელი - მთელი ბუნებისა და კაცობრიობისთვისაა. მცენარეები, ქვები - ყველას თავისი ფესვი ნათელში აქვს. და მათაც, რა თქმა უნდა, 10 ძალოვანი ველი გააჩნიათ. ქვები, მცენარეები და ცხოველები მხოლოდ ეგოისტურად არ იღებენ, როგორც ეს ჩვენ გვეჩვენება. მაგალითად, ლომი ზებრას იჭერს და მისგან 15 კგ ხორცს ჭამს, ხოლო დანარჩენს გიენებს უტოვებს და ა.შ.. მასში არავითარი გაუმაძღრობა არაა. ადამიანი ისეთნაირადაა შექმნილი, რომ მასში ბუნების ოთხივე ფორმა არის. მაგალითად ფრჩხილები და თმები, მათში არის რაღაც ქვისგან, მინერალისგან. ისინი, თითქოსდა არაცოცხალი ბუნებიდანაა, თუმცა ისინი იზრდებიან კიდეც. როცა ცხოველი მცენარეს ჭამს, მაშინ გადამუშავებული ფოთლები ცხოველურ ბუნებაში გადადიან. ეს მცენარის ამაღლებაა. ადამიანში იგივე ხდება. მაგარმ ამაღლება მხოლოდ მაშინ ხდება, როცა ადამიანი მხოლოდ იმას ჭამს, რაც მისთვის აუცილებელია. ყველაფერი ურთიერთდაკავშირებულია. კეთილ საქმეს ფართო რეზონანსი აქვს. გქონდეს პატივისცემა ქვების და მთების მიმართაც. გეოლოგებს შეუძლიათ კრატერებზე და ა.შ. ბევრი აგვიხსნან, მაგრამ ყველაფერს თავისი მიზეზი აქვს და სამყაროსა და ადამიანისთვის არსებითია. საბოლოო გამოსწორება მხოლოდ ჩვენზეა

დამოკიდებული, და არა რაღაც ბედისწერაზე. ის მხოლოდ ჩვენს გაცნობიერებულ მისწრაფებაზე და ჩვენი შინაგანი ადამიანის კანონებთან შესაბამის ქმედებებზეა დამოკიდებული.

## თავი მეცხრე

### 9.1. სრულყოფილი ადგილი - შენს გულშია

ადამიანი რაღაც სრულყოფილს, წმინდა ადგილს, ან ამ სულისკვეთებით, რაღაც მსგავსს, ეძებს. და აი ეს ადგილი არსებობს. ის შენს გულშია. წმინდა ტაძარი, სრულყოფილი ადგილი - ის შენს გულშია. მაგრამ, მასის ადამიანი მას საკუთარი თავის გარეთ ეძებს. მას გულუბრყვილოდ მიაჩნია, რომ უზენაესი ძალა მას რომში, ტიბეტში, გოდების კედელთან იერუსალიმში და ა.შ. შეიყვარებს. მაგრამ, ყველაფერი ეს, როგორც ღვეზელის ჭამაა: ერთი საათის შემდეგ ისევ მოგშივდება. შინაგანად მოწიფული გახდი. ნუ იფიქრებ, რომ ფიზიკური ადგილი გაუმჯობესებას მოგიტანს. პირიქით: ადგილს ადამიანი აკეთილშობილებს! გარეგანი ტაძარი თვით უზენაესი ძალის მიერ იყო განადგურებული. ჯერ ბაბილონელების, ხოლო შემდეგ რომაელების ხელით - მათ ეს მხოლოდ აღასრულეს და ნგრევა დაასრულეს.

ადგილი, სადაც ტაძარი დგას - წმინდაა, მაგრამ გამოუსწორებელ მდგომარეობაში, სხვა არაფრის შეგრძნება შეიძლება, ვიდრე უბრალო ადამიანური ემოციისა, რომელიც ჩვენს წარმოდგენებთან და ამ ადგილის მოლოდინთანაა დაკავშირებული. ყველაფერი შემდეგი პრინციპით ხდება: "ზემოდან არაფერი მოდის, სანამ წინასწარ ქვემოდან მისი გაღვიძება არ მოხდება". ნუ ელოდები. წმინდა ადგილებში, რა თქმა უნდა, ჩვენი გაკეთილშობილება ხდება, რადგანაც იქ ჩვენი ეგო გაჩუმებულია. იქ სიკეთის იმდენად ძლიერი ველია, რომ ბოროტება უხილავი ხდება. და აი მაშინ, შენს შინაგან შეგრძნებებს, პროეცირებას საკუთარ თავზე უკეთებ და სიკეთე იქ წამიერად გარეთ გამოდის. ადამიანში გამოუსწორებელი სურვილები ამ ადგილას იმალებიან, მაგრამ არა შინაგანი ძალისხმევის წყალობით. წმინდა ადგილებში განსაკუთრებით ფრთხილად უნდა ვიყოთ. საქმე იმაშია, რომ სიწმინდე და არაწმინდა გვერდი-გვერდ დგანან. წყალობა და სიმკაცრე - ორივე სამყაროს სტრუქტურული ძალებია. მხოლოდ მადლი არ არსებობს, მაგრამ წმნიდა ადგილებში მას ასე, შენი შინაგანი ადამიანით შეიგრძნობ. გრძნობ 'მოთხრობას'. ერთისთვის ეს ებრაელი ხალხის, რომელმაც სამყაროს თორა მისცა, ისტორიულ-რელიგიური გზაა. სხვებისთვის - ეს ქრისტეანობის ისტორიულ - რელიგიური გზაა და ა.შ.. იქ შენში ის მოთხრობა გაიღვიძებს, რომელშიც აღიზარდე. და ამიტომ უმაღლესმა ძალამ ორჯერ მისცა ნება ტაძარი გაენადგურებინა, რომ ჩვენ წმინდა ადგილი, 'ტაძარი გულში' ჩვენს შინაგან ადამიანში აგვეშენებინა.

სულ ტაძრის 4 'დამპყრობელი' იყო:

- ბაბილონელები.
- სპარსები.
- ბერძნები.
- რომაელები.

ბერძნებმა ქანდაკებები და ტაძარი მოიტანეს. სხვებმა - ღორები. ყველაფერი ეს თვისებების ალეგორიული განმარტებაა. მხოლოდ უძლიერესი მისწრაფებით განთავისუფლებისთვის, ჩვენ მარადისობის შეგრძნებას შევძლებთ. ეს '4 დამპყრობელი' ადამიანში 4 კავშირის საპირისპიროა. თვალის კავშირის წინ, რომელიც კეთილგანწყობილია, 'ბოროტი თვალი' დგას. ენის კავშირის წინ, რომელიც ქებას და მადლიერებას გამოხატავს, 'ბოროტი ენა' დგას და ა.შ.. საკუთარ თავზე ინდივიდუალურმა მუშაობამ, ნებისმიერ სიტუაციაში ტყუილის ამ 4 პუნქტზე, შენი გარეგანი ადამიანის მიერ შენს დაპყრობაზე უნდა გაიმარჯვოს,




## სრულყოფილი ტაძრის ფორმულები

1) შინაგან ადამიანში ინდივიდუალური სრულყოფილი ტაძრის

$$T_g = f(G_p)$$

აღნიშვნები:

$T_g$ - სრულყოფილი ტაძარი ადამიანის გულში. **T** = ტაძარი, **g** = გული.

**f** - ფუნქცია...

$G_p$ - ერთი ადამიანის პირადი (ინდივიდუალური) გამოსწორებები. **G** = გამოსწორება, **p** = პირადი.

2) მთელი კაცობრიობის სრულყოფილი ტაძარი:

$$T_k = f \sum(G_k)$$

აღნიშვნები:

$T_k$ - მთელი კაცობრიობის სრულყოფილი ტაძარი. **T** = ტაძარი, **k** = კაცობრიობა.

**f** - ფუნქცია...

$\sum G_k$ - ყველა ინკარნაციაში ყველა ადამიანის ყველა პირადი გამოსწორებების ჯამი ( $\sum$). **G** = გამოსწორება, **k** = კაცობრიობა.

ტაძრის მშენებლობა - ეს გამოსწორების ფუნქციაა. პირადი ტაძარი - ეს ჩემი გულია - ჩემს შინაგან ადამიანში ყველაზე ამაღლებული ადგილი. ყოველი ახალი გამოსწორებით შენს გულში ტაძარს აშენებ. რადგანაც სამყაროს ნათელი მის ყველაზე უმცირეს დეტალშიც შეიძლება იპოვო. ტაძარი ნიშნავს 'იყო ერთიანი შენს გულში' - 10 ძალოვანი ველის შეგრძნება მის ყველა გამოვლინებაში. ყველა შენი ძალა ამ ერთადერთი მიზნისკენ მიმართე. შენს პირად გამოსწორებას ემსახურე და მაშინ მთელი სამყაროს სიკეთის მსახური ავტომატურად გახდები. მარჯვენა - ეს კეთილგანწყობა და სიყვარულია. მარცხენა - ეს სამართლიანობა და კანონის სიმკაცრეა. როცა წმინდა ადგილიდან ბრუნდები, როგორც წესი, დარტყმებს ღებულობ. მაგრამ გინდოდა კეთილი ყოფილიყავი? - დადებითი ძალები, რომელიც იქ მიიღე, იმოქმედებენ როგორც ინექციის გიგანტური დოზა. თუმცა ეს ის არაა, რაც სინამდვილეში შენ ხარ, ეს შენი დამსახურება არაა. საკუთარ თავზე ინდივიდუალური მუშაობის შედეგი არაა. როგორც კი წმინდა ადგილიდან დაბრუნდი, ამ ადგილის სტუმრობით ინექცირებული სიკეთის მოქმედება პრაქტიკულად მაშინათვე გადის, ორთქლდება და აი ხედავ, რამდენად მახინჯია შენი სიყვარული საკუთარი თავისადმი. და ამიტომ, ყველანაირი წმნიდა ადგილის მონახულებისას ფრთხილად იყავი. რადგანაც იქ მხოლოდ სიყვარულს აჩვენებ და იღებ, მაშინ, როცა შენი ეგო პროპორციულად იზრდება იმავე ხარისხით, როგორც იქ შეგრძნებული სიყვარული! რადგანაც თავი სათბურის პირობებში მოათავსე. მაგრამ როგორც კი შენს გარემოში დაბრუნდი, უცებვე 'გამოფხიზლდი': ნათელმა შენ დაგტოვა. შენი ეგო, საკუთარი თავის სიყვარული, მაშინ იმ სიყვარულს უერთდება, რაც იქ წამიერად შეიგრძენი და ახლა მას შენი ჭეშმარიტი 'მეს' ნაწილებად გახლეჩა, შენი შეცდომაში შეყვანა სურს. ხოლო ნათელი შუა ხაზს აკეთებს. ცხოვრება ძალიან მოკლეა, რომ კომედია ითამაშო. ან მთელი 100%-ით მიდიხარ ნათლისკენ, ან კომედიის თამაშს აგრძელებ. შენს ეგოს მხოლოდ შენი ცდომილებებით ცხოვრება შეუძლია. შენს ამაღლებულ ძალებს, ის მხოლოდ საკუთარი თავისთვის იყენებს. მეორეს მხრივ, თუ საკუთარი თავის სიყვარულის მოთხოვნებს ყურადღებას სრულიად არ მიაქცევ, მაშინ როგორ შეძლებ მისგან ნათელის ნაპერწკლები ამოიღო?

## 9.2. ვინ ლაპარაკობს ჩემში: საკუთარი თავის სიყვარული თუ ჩემი ჭეშმარიტი მე?

ხეს შეიძლება ბევრი არამწიფე ნაყოფი ესხას, მაგრამ მებაღე მხოლოდ მწიფე ნაყოფს მოწყვეტს. სხვებს ის ყურადღებას არ მიაქცევს. ასევეა ჩვენთანაც. მასობრივ, ჯგუფურ ადამიანს, ჯერ კიდევ, თითქოსდა არ თვლიან. რადგანაც არამწიფე ნაყოფი მჟავეა, მას ჯერ ვერ გამოიყენებ. ყველას სურს, რომ ისიც სათვალავში მიიღონ, ინდივიდუალური ნომრით აღჭურვონ. და ჩვენც როდესმე ასევე გათვალისწინებული ვიქნებით. არის ასეთი წესი: თუ ვიღაც რომელიღაცა მეცადინეობაზე მოგიწვევს, რომ შინაგანად რაღაც მნიშვნელოვანს მიაღწიო, მაგალითად, საკუთარი თავისადმი სიყვარულის თუნდაც ერთი მწიკვი, შინაგანი ძალისხმევის გარეშე გადალახო, მაშინ იცოდე, რომ ეს ნამდვილი მოტყუებაა. მხედველობაში იქონიე, რომ ღამით ადგომა, რაღაც მეცადინეობებზე გამგზავრება, სულაც არ ნიშნავს, რომ შინაგან ძალისხმევას ავლენ. მას კი შეიძლება ადამიანურად რცხვენია, რომ მეგობარი გაემგზავრა, ხოლო ის არა. რას იტყვიან მასზე ამხანაგები! ანუ, მისი გარეგანი ადამიანი მას შთააგონებს, რაღაც 'სინდისის ქენჯნის' მსგავსს.

შინაგანი ძალისხმევა უნდა მიმართო და ფრთხილად დააკვირდე იმას, რაზე ფიქრობ, რას გრძნობ, ვისზე იმარჯვებ. ისევ შენს ჩვევებს ნუ დაუბრუნდები. შენში ერთის ან მეორეს მიმართ გრძნობა იღვიძებს. ამის მიმართ ფრთხილად იყავი, ყურადღებით შეხედე, რაა განმსაზღვრელი. შენი ძალისხმევის ზემოქმედება შენს შინაგანში ჩანაჭდევებს აკეთებს, რისი წყალობითაც გამოსწორების ნათელს შეუძლია შენში ძალიან მარტივად შეაღწიოს და იქ დამალული ნაპერწკლები გააღვიძოს. ჩვენში ბოროტება მხოლოდ ჩვენი ცდომილებების გამო ცხოვრობს. თუ ფრთხილად, ყურადღებით

იქნები, მაშინ თანდათანობით დაცვას შეიძენ. ყველაფერი, რაც შენს აზრებში, სურვილებში და მოქმედებებში ჩნდება - ეს ნედლეულის მასალაა, რომელიც უნდა გამოვასწოროთ. იცხოვრე ამჟამად. საკუთარ თავს მუდმივად დაუსვი კითხვა: "ამჟამად ჩემში ვინ ლაპარაკობს? საკუთარი თავის სიყვარული თუ ჩემი ჭეშმარიტი 'მე'? იმუშავე თვითგაკეითილშობილებაზე. ყველა შენი საუკეთესო რამ ზემოთ აიტანე. გამოსწორება დაფუძნებულია სამყაროს კანონებზე, და არა სასურველზე. კითხვები საჭიროებიდან, სასოწარკვეთიდან უნდა გამომდინარეობდნენ და არა ინტელექტუალური სიამოვნებისთვის. ტკივილში გადაწყვეტილება იმყოფება, და ამიტომ არასასიამოვნო შეგრძნებას ნუ გაურბიხარ. მაშინ რა გავაკეთოთ? ძალები უნდა შევიძინოთ, რომ უკმარობაზე, საკუთარი თავისადმი სიყვარულის წინააღმდეგ ბრძოლაში, გავიმარჯვოთ. დასაწყისში უნდა ვისწავლოთ, რომ ცდომილებები არ გვქონდეს. შემდეგ სიკეთის კეთება ისე ისწავლე, რომ მუშაობის უმცირესი ციკლის ბოლოს შეგეძლოს თქვა, რომ გაიმარჯვე. ეს აბსოლუტურად ყველა ადამიანს შეუძლია.

საკუთარი თავის სიყვარული - ეს ადამიანის მასალაა და მან საიდანღაც თავისი ძალა უნდა მიიღოს. 'ცუდი', 'ბოროტი' თავის ძალას სიკეთისგან ისრუტავს. იცხოვრე სიკეთით. როცა წყალობას ავლენ, ბოროტება გარბის. ბოროტება - ეს საკუთარი თავისთვის მიღებაა. ეს ეგომიღებაა. ის გაუწმენდავი ძალებისგანაა. დააკვირდი: არაწმინდა ძალების ნაცვლად, ჩვენ ვიყენებთ ტერმინს 'გაუწმენდავი ძალები' - ამ განახლებულ ცნებაზე მედიტაცია აწარმოეთ. გაუწმენდავი ძალები თავს ყოველთვის იქ ავლენენ, სადაც უკმარობა შეიგრძნობა. უკმარობა - ეს ყველაფერია, რასაც შეიგრძნობ, როგორ ნაკლებს, ვიდრე 10 ძალოვანი ველია. ყველაფერი 10 ძალოვანი ველისგან არსებობს, მაგრამ მას ყველა ვერ ხედავს. ზოგიერთი ხედავს სამს, სხვები ხუთს და ა.შ.. ეს შინაგანი სიბრმავეა, რომელიც, თუმცა, განკურნებადია. სხვათაშორის კარგია, რომ თავიდან ბრმა იყო, ხოლო შემდეგ მგზნებარედ იწყო ისურვო თვალის ახელა და ნათელი ღირსეულად შეაფასო.

იქ, სადაც სიცხადე შეიგრძნობა, იქ ბუნდოვანება, გაურკვევლობა, როგორც წესი, გამოსწორებულია. ყველაფერი სისრულემდე უნდა მივიყვანოთ და არა განაწილებით 50/50-ზე. საკუთარი თავის სიყვარული გაცემაზე რომ გარდავქმნათ, ფსონი მუდმივად სრულ 100%-ზე უნდა გავაკეთოთ. სინამდვილეში, მოწიფული და ზრდასრული მხოლოდ მაშინ ხდები.

როგორც მარჯვნივ, ისე მარცხნივ - ეს სამყაროს არსებული ძალებია. ყოველთვის მხოლოდ ეს ორი ძალა არსებობს. შუა ხაზი - ეს ამ ორის კომბინაციაა და ქვემოდან გამოსწორებით ჩნდება. ამგვარად, შუა ხაზი - ეს მესამე ძალა არაა!. ეგო ადამიანში მხოლოდ მის ქვემოთ იმყოფება, მხოლოდ საკუთარი თავისადმი მიღების სურვილის გამოუსწორებელი ნაწილი, რომელიც გაუწმენდავი ძალების ნარევშია მოთავსებული. სიმკაცრე - ეს კანონის სიმკაცრეა. ვინც გამოსწორებულია, შეუძლია სამყაროში ყველაფერი გაამართლოს. რადგანაც ყველაფერში 10 ძალოვანი ველის მუშაობას ხედავს, და ამიტომ ხედავს კიდეც, რომ მართვის სისტემა აბსოლუტურად კეთილია.

თავიდან მხოლოდ მკაცრ მასწავლებელს გრძნობ. როცა თავს ასწორებ, სიმკაცრეზე დამატებულ წყალობას გრძნობ. ხოლო როცა უკან არ იხევ, საკუთარზე (= შინაგანზე) დგახარ და სიკეთის ყველა ნაპერწკალს თანდათანობით ზემოთ ამოიტან, მაშინ სიმკაცრის თამასას გადალახავ. და უცებ მხოლოდ წყალობის შეგრძნებას იწყებ. რა თქმა უნდა, კანონის სიმკაცრე არსად იკარგება, არამედ შენთან უკანა პლანზე რჩება. სრული გამოსწორებით, მართვის სისტემას, როგორც ყოველთვის და ყველგან მწყალობელს, ისე შეიგრძნობ. თუ სამყაროს კანონებს არა მხოლოდ 'ფეხებით და ხელებით' შევასრულებთ, არამედ სწორი განზრახვით, მაშინ შინაგანი სამყაროს სრულყოფილების შეგრძნებამდე მივალთ.

სულიერ მუშაობაში ჭეშმარიტი წინსვლის მაჩვენებელი ისაა, რომ ყოველი დღე შენთვის უფრო უკეთესი ხდება, ვიდრე წინა. მაგრამ ეს როგორ გავზომოთ? ძალიან მარტივად: თუ დღეს შენ ნაკლები ეჭვები გაქვს, ვიდრე გუშინ, მაშინ ეს ნიშნავს, რომ მიზნისკენ ნამდვილად წინ წახვედი. და ამის

შემფასებელი, მსაჯული მხოლოდ შენი შეგრძნებაა. სამყარო კეთილია თუ ბოროტი - ეს მხოლოდ შენი შეგრძნებისგანაა. და მნიშვნელოვანი არაა, რადგანაც იცი, რომ ეს მხოლოდ შენი გამოსწორების პროცესის წამიერი მდგომარეობაა. თუ ამბობ ან გრძნობ, რომ სამყარო სულ უფრო უარესი ხდება, მაშინ ამით ვერაფერს მიაღწევ. მაშინ, საკუთარი თავისადმი სიყვარულით, მხოლოდ კანონის სიმკაცრის ზემოქმედებას მიეკვრები. როგორც კი გამოსწორდები, მაშინ ყველა კანონს შენში მიიღებ და სამყაროს კანონებს შენ თვითონ განასახიერებ და განასხეულებ. მაშინ უკვე კანონები არ დაგჭირდება. ისინი შენს შინაგან ადამიანში არიან ამობეჭდილი.

როგორია თვალის გარშემო ფენის თვისება? ადამიანი იქ 90%-ით ბოროტს გრძნობს და მხოლოდ მცირე ნაწილს 10%-ს, როგორც სიკეთეს. 4 კავშირთან დამოკიდებულებაში ეს ნიშნავს, რომ მას მხოლოდ იმის ძალა აქვს, რომ თვალების კავშირი დაიცვას. მაგრამ დანარჩენი სამი კავშირი მისთვის ჯერ კიდევ დაფარულია. ადამიანი, რომელიც მხოლოდ თვალის ფენაში ცხოვრობს, ცხოვრებას ზოგადად, როგორც ბოროტებას ისე გრძნობს. იმას, ვისაც შინაგანი ძალა გააჩნია, რომ პირის კავშირის დაცვაც შეძლოს, თავისი შინაგანის ფენას გრძნობს როგორც 50%-ს კანონის სიმკაცრეს და 50%-ს წყალობას. ყველაფერი ხომ ჩემშია. ჩემში არის შესაძლებლობა და უნარი სამყარო ისეთი დავინახო, როგორიც ის სინამდვილეში არის - სრულყოფილი. ჭეშმარიტი 'მე'-ს შეგრძნება - ნიშნავს სამყაროს კოდები და კანონები ისწავლო. თუ მე შემიძლია დამატებით გულის კავშირიც დავიცვა, მაშინ სამყაროს ვგრძნობ, როგორც 90 %-ს სიკეთეს და 10%-ს ბოროტებას. ხოლო როდესაც მე 'ფუძის' 'გამრავლების ორგანოს', ბოლოს და ბოლოს, ნათელთან შესაბამისობაში მოვიყვან, მაშინ ამ მდგომარეობაში, სამყაროს კანონებს ოპტიმალურად ჩავეჭიდები. ამგვარად, მე სულ უფრო მეტად გამოვსწორდები მანამდე, სანამ საკუთარი თავისადმი სიყვარული მთლიანად არ გარდაიქმნება სიკეთედ. უნდა ითქვას, რომ მთლიანად 100%-მდე ჩვენ ვერ მივდივართ, საბოლოო finishing touch, გაპრიალება, ბრწყინვალებამდე მიყვანა, მხოლოდ მთელი კაცობრიობის საბოლოო გამოსწორების შემდეგ დადგება. და აი ხედავ, რამდენად ჩვენ ყველა სხვადასხვა ვართ, შინაგანად ერთმანეთთან ისე ვართ დაკავშირებული, რომ ჩვენი საერთო სისრულე ყველას და ცალკეული ადამიანის სრულ გამოსწორებაზეა დამოკიდებული.მაგრამ ჩემი პირადი საბოლოო გამოსწორების შემდეგაც, ბოროტება გამჭვირვალე სიკეთედ გარდაიქმნება და მე თვითონ აბსოლუტურად თავისუფალი ადამიანი გავხდები. ყველაფერი დამუშავებულია და ამოცანა შესრულებულია. ღრუბლებს ზემოთ მზე ყოველთვის ანათებს...

### 9.3. ვინც საკუთარ თავს შინაგანად დაიმდაბლებს, ნათელს დაინახავს

როგორ შეიძლება ნათელთან შეერთება, როცა ადამიანს მხოლოდ მიღება სურს, ხოლო ნათელს კი - გაცემა? თუ ადამიანი თავის ეგოისტურ ბუნებას გარდაქმნის, მაშინ მიზეზი არაა, რომ ნათელს დაშორდე. მაშინ ის, გაცემის განზრახვით ნათელის მიღების ღირსი გახდება. მაგრამ ის, ვინც მხოლოდ საკუთარ ეგოისტურ სიყვარულში იმყოფება, ის სისრულის მისაღწევად საკუთარ თავს არ წყალობს. ნათელთან მიახლოვება ან დაშორება ადამიანის სიამაყის ზომაზეა დამოკიდებული. თუ მასზე გამარჯვებას შეძლებს, მაშინ მიზანს სწრაფად მიუახლოვდება. სამყაროს კანონები აამაღლე, ხოლო შენი თავი შინაგანად დაამდაბლე. ჭეშმარიტ რეალობასთან დამოკიდებულებაში, თავს რაც უფრო მეტად დაიმდაბლებ, საბოლოო მიზანთან მით უფრო ახლოს მიხვალ. ეს სრულიად არ ნიშნავს, რომ სხვების თვალში თავი დაიმციროო. მაგრამ, როცა შენი გარემოცვა შენზე 'გახუმრებას', გაჯავრებას, პირდაპირ ვთქვათ, დაცინვას ახდენს, მაშინ თავი შინაგანად, ყველაზე უმნიშვნელოდ გახადე.

როგორც საკუთარი ღირსების, ისე უუნარობის და არარაობის შეგრძნება მხოლოდ ადამიანებს შეუძლიათ გარედან მოგცენ. ეს მნიშვნელოვანი არაა. ყურადღებით შეხედე, თუ ნათელი რას გიკეთებს. ნათელს ისეთ მდაბალ მდგომარეობაში მოვყავართ, რომ სირცხვილი გვეუფლება. ის ამას წინასწარგანზრახვით აკეთებს, რომ ზედმეტი სიამაყისგან დაგვიცვას და მისგან გაგვანთავისუფლოს. სხვებთან ყოველთვის მშვიდად ილაპარაკე. ეს შენ, ყველაზე საშინელი მდგომარეობისგან - მრისხანებისგან დაგიცავს, რომელსაც ადამიანი უცილობლად ეგომიღებამდე მიჰყავს. როცა მრისხანებას მოიშორებ, შენს გულში ნათელისადმი დაქვემდებარების წყურვილი გაფუვდება. ეს ყველაზე ნატიფი თვისებაა, რომელიც კი არსებობს. დაქვემდებარებიდან სიფრთხილემდე მიხვალ. ის იმაზე იზრუნებს, რომ თავიდან ყოველთვის დაფიქრდე: მე საიდან ვარ და სად მივდივარ? რადგანაც სიცოცხლის დროს მე მხოლოდ ჭია ვარ, ისევე როგორც სიკვდილის შემდეგ. როცა ყველა ამ საგნებზე იფიქრებ, მაშინ, რაც არ უნდა შეგემთხვეს, ყოველივე ამითაც ბედნიერი იქნები. როცა შინაგანად, ყველას და თითოეულის მიმართ მოკრძალებულად იმოქმედებ, მაშინ ნათელის სიკაშკაშე შენზე დაესვენება. ეს შეიგრძნობა, როგორც ცხოვრების რეალიზაცია და სინამდვილეშიც ეს ასეა.
და სიამაყე რატომ უნდა გამოავლინო? იქნებ სიმდიდრის გამო? - ადამიანს მდიდრად ან ღარიბად ზემოდან აქცევენ. საიდან იცი, რომ უცებ, შენი ან სხვისი ქმედებებით, შენს სიმდიდრეს არ დაკარგავ? ან იქნებ, პატივის გამო ამაყობ? ისიც შენი არაა, ისინი შენ მხოლოდ მიიღე. და აქ, ჩვენს სამყაროში პატივი საკმაოდ მყიფე და არამყარია. ყოველდღიურად ქვეყანაზე ჩვენს ირგვლივ, პატიოსნების და პატივის დანგრევის რამდენ მაგალითს ვერ ვხედავთ? ამგვარად, როგორ შეიძლება ადამიანი საკუთარ თავს იმშვენებდეს პატიოსნებით, პატივით, რომლებიც სინამდვილეში მისი არაა? ხოლო ვინც თავისი სიბრძნით ამაყობს, შეხედოს მოხუცებს. რამდენი ბრძენი კაცი და ქალი, ბოლოს და ბოლოს, კარგავენ აზროვნებას, მეხსიერებას ან მათ სიბრძნე სხვა გზით ერთმევათ. და რა რჩება ამ სიბრძნიდან? და ამიტომ, თავი ყოველთვის დაიმდაბლე და მაშინ ნათელი აგამაღლებს. ვიდრე რაიმეს იტყვი ან გააკეთებ, შენი აზრები მუდმივად გაწმინდე და სწორად განეწყვე.

### 9.4. ნება არ მისცე დაგაბრმაონ

ჩვენს დროში, ჩვენ შინაგანად შეგნებულები ვხდებით. თუ ვინმე ყველას გასაგონად აცხადებს, რომ ნათელი დაინახა, უცებვე დასვი კითხვა: როგორია ამაში მისი პირადი დამსახურება? აზრი იმაშია, რომ საკუთარი ბედი საკუთარ ხელში აიღო. ხოლო ამას არ აკეთებ, როდესაც ნათელის გაელვებას (სიამოვნებას) შიგნით სპონტანურად ღებულობ და ნებას რთავ დაგაბრმაოს, ანუ შენზე იბატონოს. იმისკენ უნდა ისწრაფოდე, რომ შენთვის რაც შეიძლება მეტი მიიღო, და თუ ძალები არა გაქვს, მაშინ თუნდაც - მცირე. ნათელი მუდმივად ცდილობს, შიგნიდან და გარედან, ჩვენში შემოიჭრას. იმ ნათელს, რომელიც შენში უკვე მიიღე, თავისთავად, ზღვარი არა აქვს. ძალიან მარტივი არაა საზღვრების ჩარჩოებში დარჩე, თუ ნათელისგან (სიამოვნება) თუნდაც მცირე უკვე მიიღე. მაშინ შიგნიდან იმდენად დიდი ზეწოლა გროვდება, რომ ჩვენს ძალებს აიძულებს საზღვრებს გადავიდნენ. და მაშინ ყველაფერს გარეთ გადმოისვრი. ნათელი თავში შედის და იქიდან ძალოვან ველ 'პირში' ხვდება. ჩვენი ფიზიკური პირიც - ასევე ადგილია, საიდანაც საკვები და სასმელი შიგნით აღწევს. რადგანაც ფიზიკური საკვები - ესეც ნათელია. ის გადამუშავდება და მისი მაღალი კომპონენტები ორგანიზმის მიერ შეითვისებიან. დანაჩენი კი გადაიყრება. შინაგანი პროცესებიც ზუსტად ასევე მიმდინარეობენ. ნათელი თანდათანობით 'პირიდან' 'ჭიპის' ძალოვან ველამდე გადადის. ის იქ შიგნიდან და გარედან აწვება. გარკვეულ მომენტში მისი ატანა უკვე შეუძლებელია და ის გადაიგდება. მაგრამ ნათელის კვალი, რომელიც უკვე შიგნით იყო, წარუშლელია. და აი ეს შესაძლებლობას გვაძლევს, რომ ნათელი მოგვიანებით მეტი და ინტენსიურად მივიღოთ.

## 9.5. დიდი დაბალ საფეხურზე და მცირე მაღალზე

თავიდან ადამიანს არ შეუძლია განასხვავოს, რაა მის შინაგან ადამიანში ქვედა, და რა ზედა საფეხური. უცებ წინსვლას იწყებ და უფრო მაღალ საფეხურზე ადიხარ, მაგრამ მას ასეთად არ გრძნობ, ის უფრო მეტად წინას, ქვედას გაგონებს. უფრო მაღალი საფეხურის შიგნით თავს მცირედ გრძნობ, ხოლო ქვედაში - დიდად, ეს კანონია. ეს სასარგებლოა იცოდე, რომ თავს მცირედ გრძნობ, როცა უფრო მაღალ საფეხურზე ეშვები. მაშინ გარემოცვა გაუცნობიერებლად გრძნობს, რომ შენ აიწიე და ამის წყალობით ის ასევე ზემოქმედებას გაუცნობიერებლად განიცდის, რადგანაც შენი შინაგანი ძალებით.ხარისხობრივად აიწიე,

## 9.6. რა არის დანაშაულის გრძნობა?

რაშიც არ უნდა იყოს, არასოდეს გქონდეს დანაშაულის გრძნობა! ეს ცნება ადამიანისთვის ისტორიულად იყო თავსმოხვეული. თუნდაც, თუ სერიოზულად შეცდი და სულელური რამ გააკეთე, იცოდე, რომ ერთიან ინსტრუქციაში მითითება არაა, რომ ჩადენილში თავს დამნაშავედ გრძნობდე. რა თქმა უნდა, საუბარი არაა სახელმწიფო კანონების წინააღმდეგ დანაშაულზე და ა.შ., არამედ, მხოლოდ წარსულში, სამყაროს კანონებთან არამართლზომიერ შენს ფიქრებთან, სურვილებთან და ქმედებებთან დამოკიდებულებაში. იცოდე, რომ ესაა მხოლოდ საკუთარი თავის სიყვარული, როცა ყურში ჩაგჩურჩულებს, რომ ვალდებული ხარ მიაწოდო ბოდიშები, რადგანაც ამგვარად ის გხიბლავს შენ, რომ შემდეგ თავი იგრძნო კმაყოფილად. რა თქმა უნდა, შეგიძლია ნამოქმედარზე კონსტრუქციულად სინანული გამოხატო, რადგანაც შანსი დაკარგე, რომ შენს ცხოვრებაში რაღაც გამოგესწორებინა. მაგრამ, ნება დართე ამას ღრმად შემოვიდეს შენში მხოლოდ წამიერად, რომ გაკეთდეს შენიშვნა, რომ მის გამეორებას უკვე არ ისურვებ. დანაშაულის გრძნობა - ეს ძვირფასი დროის დაკარგვაა. ბოდიშები - ეს, როგორც წესი, საკუთარ თავში არჩევითი მგრძნობელობის გამოვლინებაა. თუ გუშინ რაღაც ცუდი გააკეთე, ეს შენმა გუშინდელმა ადამიანმა გააკეთა, და ამიტომ დღეს ბოდიშები საჭირო არაა, რადგანაც დღეს შენ ნამდვილად სხვა კაცი ხარ, შინაგანად სხვა ადამიანი, ვიდრე გუშინ. 'დანაშაულის გრძნობის' ცნება, გარკვეულ რელიგიურ წარმოდგენებშია ჩაშენებული, ის შენ არ უნდა გაწუხებდეს, რადგანაც ისინი ინდივიდუალური სულიერი მუშაობის მეთოდს არ მისდევენ, რომელიც მთელი განვითარებადი კაცობრიობისათვის **ერთიან ინსტრუქციაშია** მოცემული.

## თავი მეათე

### 10.1. როგორ მოვეპყრა ჩემს ირგვლივ ცინიზმს?

"ჩემს ირგვლივ არიან ადამიანები, რომლებიც ჩემს მიმართ ცინიკურად, დამცინავად იქცევიან. მე არასაკმარის ძალებს ვგრძნობ, რომ ამ უარყოფითი ძალების ზემოქმედების ქვეშ არ მოვექცე. ვგრძნობ, რომ ჩემში ბოროტი ძალები ჩნდებიან, რომელთაც ცინიკოსებზე პროეცირებას არ ვახდენ. მე არასასიამოვნო ძალები მჯაბნიან. ეს შეგრძნება ჩემში ჭიპს ქვემოთაა. ზოღმა უცებვე თავში მირტყამს. და მაშინ ლაპარაკის ძალა არა მაქვს. მხედველობიდან ცხოვრების მიზანს ვკარგავ. უკვე ჩემს შინაგან სამყაროში ჩაღრმავება არ შემიძლია. ეს შეიგრძნობა, როგორც დროის დაკარგვა. როგორ მოვიქცე? უცნაურია, რომ მე უკვე არ შემიძლია ამ პირებს დავშორდე, რომლებიც ასე მექცევიან. კაბბალის სწავლებიდან გამომდინარე, რა მჭირდება მე, რომ ცინიკური თავდასხმების მიუხედავად, რომლებიც ჩემში გაავებას იწვევენ, ჩემი ცხოვრების სანუკვარ მიზნამდე სიარული გავაგრძელო? როგორ განვთავისუფლდე ამ ავი ძალებისაგან".

მოდი შევხედოთ, ეს კითხვები როგორაა დასმული. პირველ რიგში, მომდინარეობენ თუ არა ეს კითხვები საკუთარი სისრულისთვის შინაგანად ნამდვილად მომუშავე ადამიანისგან, თუ ეს უბრალოდ წუწუნია? და თუ მსგავსი კითხვები გამოსწორების ღრმა მოთხოვნილებიდან მოდიან, მაშინ მსგავს სიტუაციებზე და კითხვებზე როოგორი რეაგირება უნდა გვქონდეს? დიახ, ამას პირად შინაგან მუშაობასთან დამოკიდებულება შეიძლებაჰქონდეს და სხვათაშორის, გამოყენებადია ცხოვრების ყველა სხვა ასპექტებშიც. მაგალითად, ავიღოთ სიტუაცია, როდესაც ბინის გადასახადის ანგარიში მოდის. "იცი, რომ როდესაც მე ბინის ქირის ანგარიშს ვიღებ, მაშინ ვხედავ, რომ ბინის პატრონი ძალიან გულქვა, ვიტყოდი კიდეც, არაადამიანია. მე მაშინ ძალებს არ ვგრძნობ, რომ ჩემდამი ასეთ დამოკიდებულებაზე ზემოქმედება არ მოვახდინო. ჩემს თვალში ეს უარყოფითი ბოროტი ძალებია. მე ბრაზის მოდინებას ვგრძნობ და უკვე არ შემიძლია შინაგანად მშვიდი და შემომქმედი დავრჩე. ესაა სწორედ ცხოვრება და მე მას სწორედ ასე აღვიქვამ. ჩემი გარეგანი სამყარო მუდმივად ცდილობს ჩემს შინაგან სამყაროზე გავლენა მოახდინოს!" - შენი სახლმმართველი, შენი ცოლი, ბავშვები, გაეშნიკი, რომელმაც შენ დაგაჯარიმა, მეზობელი, რომელიც უკვე მეორე კვირაა არ გესალმება - ყველაფერი ეს ერთი და იგივე პრობლემაა. თვით კითხვები გასაგებია, არაფერია მათში სათაკილო, მაგრამ ყველაფერი ეს, დაახლოებით, ერთი და იგივე ხეებია ერთსა და იმავე ტყეში. საკუთარ თავზე რამდენად მეტს იმუშავებ, შენში მით მეტ სინათლეს შეიგრძნობ, ხოლო ეს კი ძალებს მოგცემს, რომ ისურვო, საკუთარ თავზე კიდევ მეტი იმუშაო. ეს შენი სამუშაოა და ჯილდოც გიგანტურად დიდია. კითხვები - ეს სიმპტომებია, რომლებიც იმ ფაქტზე მიუთითებენ, რომ ჯერ კიდევ გამოსწორებული არა ხარ. განა შესანიშნავი არაა, რომ ამას უკვე აღიქვამ? ეს ხომ იმის ნიშანია, რომ შენში, ერთსა და იმავე სიტუაციაში, ორი ასპექტის აღქმა უკვე არის: რაღაც სიკეთისგან ბოროტის წინააღმდეგ. გიხაროდეს, რადგანაც, დედამიწის მცხოვრებთა უდიდესი უმრავლესობა ყველაფერს ხედავს, როგორც ბოროტებას. მხოლოდ შენი კითხვები შიგნიდან სხვაგვარად უნდა დასვა და მათზე პასუხები ჯერ თვითონ ეძებო იმისგან, რაც უკვე ისწავლე.

იცოდე, რომ თუ ვინმე შენს მიმართ ცინიკურად, გამასხრებით, დამცინავად იქცევა მაშინ ეს უეჭველად ნიშნავს, რომ ეს შენ თვითონ დაიმსახურე და შენდამი ასეთ დამოკიდებულებას თვითონვე იწვევ. როცა პოზიტიურ შინაგან ძალას სწავლობ, მაშინ ვერავინ შეძლებს მოგეკაროს! როგორც მშიერმა ლომებმა წინასწარმეტყველ დანიელს ხელი არ ახლეს. ის მტრობას და თავხედობას არ ასხივებდა, არამედ - კეთილგანწყობას და სიყვარულს. ამის მსგავსი დამოკიდებულებისას, ვინც არ უნდა იყოს ის, ბოროტი ძალები ვერ შეძლებენ შენთან მიკარებას. რადგანაც მათ მიზეზს არ აძლევ.

საკუთარ თავზე რაც მეტს მუშაობ, ბოროტებას მით ნაკლებ საკვებს უტოვებ. მაშინ ის იმ მცირედითაც დაკმაყოფილდება, რასაც მას შეგნებულად აძლევ. ყოველ სიტუაციაში 5 საკვანძო კითხვა და 5 საკვანძო პასუხი კიდევ გახსოვს? ყველაფერი, რაც ჩემს გარეთაა - ეს სრულყოფილი და უცვლელი ნათელია. ის, რასაც მე ვგრძნობ - ეს ჩემი რეაქციაა: შენს შემთხვევაში ეს ცინიკოსებზე გულისწყრომაა. შენი ასეთი დამოკიდებულება, რეაქცია ბოროტების მსგავს თვისებას აძლევს ძალებს, თუმცა სინამდვილეში აბსოლუტურად სხვაგვარადაა. საკუთარ თავს შინაგანად როგორც განაწყობ, იგივე რეაქციას მიიღებ უკანვე. რასაც ჩასძახებ, იმასვე ამოგძახებს. რა თქმა უნდა, არიან ცელქი ადამიანები თავიანთი სიანცით, მაგრამ თქვენ მათთან ურთიერთობას ვინ გაიძულებთ? საკუთარი გარემოცვა თვითონვე  აირჩიე. თუ ახლანდელი ცინიკურია, სხვა გარემოცვა აირჩიე, მაგრამ საკუთარ თავზე მუშაობას ნუ გაექცევი. "და მაინც, ეს წინააღმდეგობრივია. მე სიბრაზეს ვგრძნობ, მაგრამ სხვებზე მის პროეცირებას არ ვახდენ". პასუხი: პროეცირება საკუთარ თავზე გააკეთე!  მაშინ  სამუშაო ფართობი მოგემატება და ზრდას შეძლებ! გიხაროდეს. კარგია, თუ თუნდაც, შენს თვალში სამართლიან შენს სიბრაზეს, სხვა ვერ იგრძნობს. ნებისმიერი სიტუაცია გაამართლე. არცერთი სიტუაცია, არცერთი მდგომარეობა გაბოროტებული მდგომარეობით არ  უნდა გადალახო. რას მიაღწევ ფართოდ გავრცელებული დამოკიდებულებით 'გავიდეთ გარეთ' , 'ერთი-ერთზე გავარჩიოთ საქმე'? ეს ხომ 'განსჯის' კატეგორიას მიეეკუთვნება. ცინიკოსია ის თუ არა,  ვინმეს განსჯა შენ არ გეხება. თვითონ ხომ ჯერ გამოსწორებული არა ხარ, ასე არაა? ეს ბავშვური დამოკიდებულებაა, რეალობიდან გაქცევაა. ასე ვერ გაიზრდები.

ყოველი ადამიანი შეიძლება იყოს ის, ვინც არის. არაფრით შეგიძლია სხვა ადამიანის არსში შეხვიდე. ის, რასაც ხედავ - ეს იმ სხვის გარეგანი გამოვლინებაა. თუ ამას აღიქვამ როგორც ცინიკურ დამოკიდებულებას, მაშინ ეს ნიშნავს, რომ ცინიკოსი თვითონ ხარ. რადგანაც ამის პროეცირებას სხვაზე ახდენ. ყველაფერი ეს ფსიქოლოგიური თამაშების არეალია, ხოლო ფსიქოლოგიას შენს შინაგან მუშაობასთან არაფერი აქვს საერთო. ეს ჯერ კიდევ 'ხორცის' საქმეებია. სიტუაციისა და ობიექტის დამოუკიდებლად, შინაგანი მუშაობა შეასრულე:  შენი ქმარი, მეზობელი, საბანკო ანგარიში, შენი შეფი ... ყველაფერი ეს,  რაც შენს გარეთაა - სრულყოფილია და თავისთავად, ცხოვრების უცვლელ ჭეშმარიტ რეალობას წარმოადგენს 'ამჟამად'. სხვა გაკიცხე, როგორც ბავშვი, მხოლოდ სახის  და ტონის სიმკაცრის გარეგანი გამოხატულებით. მაგრამ, შენს გულში  ის, რაც არ უნდა იყოს, აბსოლუტური სიყვარულით გიყვარდეს.

როცა ბოღმა წარმოიშვება, ყოველთვის კარგავ. შენს მიზანს კარგავ. "როგორ შემიძლია კაბბალისტური თერაპიის მეთოდი, სამკურნალო მიღების მეთოდი,  წარმატებით გამოვიყენო, თუ ჯერ კიდევ ვღიზიანდები და ყურადღება მეფანტება ისეთი წვრილმანების გამო, როგორიცაა ცუდი ამინდი, უკმეხი გამოხედვა, ჩემი ფავორიტი საფეხბურთო გუნდის დამარცხება? როგორ მუშაობს გამოსწორების ინსტრუმენტი ყოველ პრობლემასთან დამოკიდებულებაში?" - ამ სამყაროში კოღოს კბენასა და მნიშვნელოვან ცხოვრებისეულ პრობლემას შორის განსხვავება არაა. სანამ განსხვავებას გრძნობ, შენი შინაგანი ადამიანის განუვითარებელ მდგომარეობაში რჩები. თუ კოღოს კბენას ირჩევ, ამბობ, რომ ჯერ კიდევ ძალა არა გაქვს ყველაფერში სიყვარულის მოქმედება დაინახო, მაშინ პრობლემას გაურბიხარ. სანამ ყველაფერს შინაგანად არ მიიღებ, არ დაეთანხმები, არ გაამართლებ, შენს წყენინებას შეძლებენ. ეს არსებითად ნიშნავს, რომ ჯერ კიდევ ჭეშმარიტად შინაგანით დაკავებული არა ხარ. როცა გაწყენინებენ, მაშინ, უპირველეს ყოვლისა, არ უნდა განაწყენდე. ძნელია? ეს თითქმის მიუღწეველია და სრულიად ალოგიკურია. მაგრამ ეს მიიღე! სხვა გზა არაა. აბსოლუტური სიხარული განიცადე, თუ გაწყენინებენ, რადგანაც მაშინ საკუთარ თავზე შინაგან მუშაობას წყალობ. ეს კი წინ, შენს სრულყოფასთან მიგიყვანს.

ყოველთვის მედლის ორივე მხარე აღიქვი და შუა ხაზი ააშენე, რომ ყველა ხალხი გიყვარდეს, მე კი უკეთ ვიტყოდი - 'ყველა ადამიანები', მაპატიოს ოჟეგოვმა (იგულისხმება ენათმეცნიერი). რადგანაც სიტყვაში 'ხალხი' ვერ იპოვი პიროვნებას, 'ადამიანს'. ხოლო მრავლობით რიცხვში 'ადამიანები', არის ორივე: საერთოც და კერძოც. ამიტომ, მე სიტყვა 'ხალხს' ძალიან იშვიათად ვხმარობ. ასე, რომ ყველა ადამიანები უნდა გიყვარდეს, იმის მიუხედავად, რომ სამაგიეროდ რაიმეს მიღება ისურვო. შენთვის სულ ერთი უნდა იყოს, ცინიკოსია ის თუ არა. შენს მიმართ გარეგან ურთიერთობებზე, უკვე არ შეიძლება იყო დამოკიდებული. მაშინ შენი სიყვარული, მთელი სამყაროსადმი, მთელი კაცობრიობისადმი და ბუნების ყველა დონეებისადმი, დამოუკიდებელი სიყვარული გახდება. სიყვარული რომ აუცილებლად ორმხრივი უნდა იყოს - ეს გარეგანი ადამიანის მსჯელობაა, რომელმაც ჯერ კიდევ არ იცის, რომ დახმარება თვითონ მას სჭირდება! "დიახ, მაგრამ მე ინტროვერტი ვარ და არც ისე ადვილად შემიძლია ჩემი გრძნობები გამოვხატო!" - როგორია შენი გარეგანი ადამიანის ბუნება: ინტროვერტი ხარ თუ ექსტროვერტი, აბსოლუტურად არავითარი მნიშვნელობა არა აქვს. შენს შინაგან ადამიანთან მყარი კავშირი შეიძინე და მაშინ ყველაფერი თავის ადგილას დადგება: როცა მთელი სამყარო გეყვარება, ისიც გიპასუხებს ... სამაგიეროთი.

## თავი მეთერთმეტე

### 11.1 ფული რომ გამოიმუშავო, 'გაუშვი' ის

ფული ერთ მთლიანს ქმნის. ის ადამიანში მთელ ბოროტებას განასახიერებს და გამოუსწორებელი ადამიანის პროდუქტს წარმოადგენს. ფულს შინაგან სამყაროსთან შესაბამისობა არა აქვს, და ამიტომ მისდამი წყურვილი გამოსწორებას ძალიან ძნელად ემორჩილება. ბოროტება ჩვენი ეგოისტური აზრების, სურვილებისა და მოქმედებებისგან იკვებება. შენი აზრები დროულად გამოიცანი ჯერ კიდევ მანამდე, სანამ ისინი ნამდვილი სურვილები გახდებიან. ბოროტება მტკიცედ მოგეკვრება და შენი საკუთარი თავის სიყვარულისგან იკვებება, რომელიც ყოველივე შესაძლებელს აკეთებს, რომ აკრძალული, არაწმინდა საგნებით ისიამოვნოს. ბოროტება შეიძლება წარმოგვიდგეს კეთილად, სიკეთის ძალების "ტანსაცმელი გადაიცვას'. მას შეუძლია საკუთარი მიზნის მისაღწევად დათმობებზეც კი წავიდეს, რის გამოც ისეთი გრძნობა გაქვს, თითქოსდა რაღაც დაამარცხე. მაგრამ, ბოროტება მაშინ ცდუნების უფრო ნატიფ ობიექტში - ფულში გადაინაცვლებს. "მაგრამ რაა ფულში ცუდი? ის ხომ შეიძლება ღარიბებს მივცეთ!" - ფულს სურს შენზე გაიმარჯვოს და დაგიმონოს. თუ გსურს შეაღწიო შენს შინაგან ადამიანში, მაშინ ფულის გამოდევნებისგან უნდა განთავისუფლდე. ფულის შოვნაში არაფერია სასირცხვილო, მაგრამ ამას არავითარი ფასეულობა არ უნდა მივანიჭოთ, რადგანაც ფულით ვერასოდეს მიაღწევ სრულყოფილებას და სისრულეს. ამ პრობლემაზე ძალიან სერიოზულად იმუშავე. მნიშვნელობის ხარისხით 'ფულის გაშვება' # 1 პრიორიტეტად დააყენე! ბევრი მზადაა სიცოცხლისთვის საშიში ქმედებაც კი ჩაიდინოს, რომ ფულთან მივიდეს. ერთნი პირდაპირ ძარცვას აწარმოებენ, სხვები ამას ფარულად, ქურდულად აკეთებენ. ასევე არიან ისეთებიც, ვინც ფულისადმი თავიანთ წყურვილს რელიგიური, სულიერი ჯგუფებით და მოძრაობებით ფარავენ. შენიშნე, რომ თანამედროვე კაბბალისტური მოძრაობების 'სულიერი' ლიდერებიც კი, სახელოვანი მეცნიერ-კაბბალისტებიც კი, მათაც არ შეუძლიათ უდიდეს ცდუნებას წინ აღუდგნენ და ფულს ფეხქვეშ ეგებიან. და აი ხედავ, რომ მათი ლიდერი მდიდარ და გავლენიან პირებს ირგვლივ მოისვამს და უკვე ფული წარმართავს მიმართულებას და თვით მეცნიერ-კაბბალისტს კარნახობს საით და როგორ იაროს. "მაგრამ რატომ მისი გარემოცვა, ასეთი მეცნიერ-კაბბალისტის გულშემატკივრები, რომლებიც მასზე მიჯაჭვულნი არიან, ყველაფერ ამას ხედავენ, მაგრამ მაინც მასზე და მის ჯგუფზე რჩებიან მიჯაჭვულნი? - თვისებების მსგავსების გამო: რადგანაც ყველა ისინიც, ამ მიმართებაში, სრულიად გამოუსწორებლები არიან. ამგვარად, ფულის საკითხი შეიძლება უფრო მნიშვნელოვანი გახდეს, ვიდრე თვით სიცოცხლე!.

შენში ბოროტს სურს, რომ ცდებოდე და ყურადღებას ჩრდილებს, არარეალურს აქცევდე. ფულის დაკარგვის დროსაც, შენს ყურადღებას ამაზე ნუ აფიქსირებ, რადგანაც სხვაგვარად, წარსულში ან მომავალში იცხოვრებ. "მე გამოვიმუშავე, მე გამოვიმუშავებ...", მაგრამ ეს არ ხდება 'ამჟამად' . თუ სულის სიღრმეში ფულს ეთაყვანები, ე.ი. შენი ბატონი და მხსნელი უკვე გყავს, ვთქვათ, სახელად 'მისტერ დოლარი'. და ის გასწავლის თავის ამერიკულ რწმენას: money buys freedom - სიტყვა სიტყვით: ფული ყიდულობს თავისუფლებას. თუმცა, სიღარიბეც არ ეძებო, რადგანაც უფლება არა გაქვს ბოროტება მთლიანად გაანადგურო, ის შენ კიდევ გამოგადგება, რადგანაც ვერავინ შეძლებს სისრულემდე მივიდეს საკუთარი ბოროტის გარეშე, სურვილით მიიღოს მხოლოდ საკუთარი თავისთვის.

ყოველ ადამიანს თავს ზემოთ ნათელის გარემომცველი შარავანდედი აკრავს, რომელიც მხოლოდ ამ პიროვნებისთვისაა განკუთვნილი: მხოლოდ მას უნდა დართო ნება შენში შემოვიდეს. ის მუდმივად გაწვება, სურს შიგნით შემოსვლა. ადამიანის ინდივიდუალურ განვითარებას, მისი პირადი

მიზნისკენ წინსვლაში, სწორედ ეს ზეწოლა ასტიმულირებს. ამაზე იმუშავე, რომ ნათელი შემოვიდეს და რაც შეიძლება სწრაფად. თუ ადამიანი ცდება, მაშინ ვარდება გაუსუფთავებელ სურვილებში და ძალებში. ხსნა შენს გარემომცველ ნათელშია! იმ ადამიანში, ვინც ფული შეიყვარა, გარემომცველი ნათელი გაუსუფთავებელი სურვილების მიერ გამოიყენება მანამ, სანამ, ბოლოს და ბოლოს, თავს ზემოთ არაფერი დარჩება. ნათქვამია: "ბოროტმოქმედი თავის სიცოცხლეშივე მკვდრად იწოდებაო". მათ უკვე, თავს ზემოთ თავის შარავანდედი არ აქვთ, ხოლო რაც შეითვისეს, ბოროტებაზე გაფლანგეს. მათ უკვე არაფერი კვებავს. გარედან ჩანს მხოლოდ მდიდარი სხეულები მორთულობებით და ფუფუნების სხვა საგნებით, მაგრამ შინაგან ასპექტში, არაფერი დარჩა. ისინი მუმიებს გვაგონებენ. მათ სიცოცხლეს მხოლოდ მატერიალური აძლევს. და ესეც სამყაროს სამართლიანი კანონების შესაბამისად, რომლებიც აქ მატერიალურ დონეზეც ვლინდებიან. მატერიაში ჩადებ, მატერიას მიიღებ. მაგრამ სიცოცხლის საკუთარ ჭეშმარიტ ნათელს, საკუთარ შარავანდედს, ისინი არამართებულად იყენებენ. ანუ, იმას, რასაც სიცოცხლე უნდა მოეტანა, მოცემული იყო შინაგანი ადამიანის გასავითარებლად, ამჟამად სიკვდილისთვის, გარეგანის დასაკმაყოფილებლად გამოიყენება. რადგანაც დღეში სამ-ოთხჯერ მეტად ხომ ვერ შეჭამ. და რამდენჯერაც არ უნდა ჭამო, მეტ კალორიას, ვიდრე სხეულს დღეში სჭირდება, ვერ შეითვისებ. შენი სიკვდილის შემდეგ მთელი შენი ქონება სხვის ხელში გადავა და თვითონ ამისგან ვერაფერს ნახავ. ყველა შეცდომები მოდიან ფულის მოყვარულთა ხარჯზე. სადაც ჭეშმარიტი სიყვარულია, იქ ფულის საკითხი არაა. თუ შენს ფულს კეთილდღეობას დაუკავშირებ, თვით ფულის წყურვილის გარეშე, მაშინ 'გაუშვებ' ფულს და შენს გულს გაანთავისუფლებ. აი მხოლოდ მაშინ დაიწყებ ფულის ნამდვილად და საკმარისად გამომუშავებას.

სწავლება სისულელეზე ძალიან და ძალიან მნიშვნელოვანია, რადგანაც სიბრძნესთან მისვლას, მხოლოდ უკანა პლანზე სისულელით შეძლებ! სიკეთეს ჩვენ ბოროტიდან ვსწავლობთ. სომდიდრეს - სიღარიბისგან. ესაა სწორედ 'ადამიანი'. ისწავლე საკუთარი თავის და სამყაროს ორი ურთიერთსაწინააღმდეგო მხრიდან გაგება და მაშინ თავსაც და სამყაროსაც დაეუფლები. შეგიძლია დარწმუნებით თქვა: "მე სამყაროზე გავიმარჯვე!" ამგვარად, ბოროტება ცხოვრებისთვის დამახასიათებელია და მისგან განუყოფელია.

რატომ ვაკეთებთ სულელურ რამეებს, შემდეგ ვწუხვართ, ვბრუნდებით და სიკეთეს ვირჩევთ? რადგანაც გარეგანი ჯილდო საგრძნობლად დიდად გვეჩვენება? ნათქვამია: "იქ, სადაც ცოდვილი დგას, იქ ვერცერთი წმინდანი ვერ შეძლებს მივიდეს". ჭეშმარიტი სინანული, სიკეთისკენ დაბრუნებით, უდიდეს ჯილლდოს იღებს. 'კაი კაცობის" ორმოცწლიანი სტაჟით ნაკლებს მიაღწევ, ვიდრე ის, ვინც ჭეშმარიტ სინანულამდე მიდის და სიკეთის გზას უბრუნდება. დაბრუნებული 'ცოდვილი' ('ცოდვილი' ისაა, ვინც ეგოისტურად იღებს) ყველაფერს ნაკუწებად ამსხვრევს და საკუთარ თავში სიკვდილ-სიცოცხლის უღრმეს კრიტიკულ წერტილამდე მიდის. თუ ის ორმოდან დამოუკიდებლად ამოძვრება, ორმო მთლიანად ამოივსება და ის გვირგვინს, ნათელის ტახტს მიაღწევს.

ჩვენ ძალა გვაქვს ყველაზე დიდ წმინდანებსაც კი გავუსწროთ. წმინდა ენაზე 'პატიება' ჟღერს როგორც 'ცოდვის ტარება'. 'იტვირთე ცოდვა', ეცადე საკუთარ თავზე რაც შეიძლება მეტი სურვილები იტვირთო. თუ ძალები გაქვს, ხარბი იყავი შენი მეგობრის და მტრის სურვილებისადმი, ვიდრე მთელი სამყაროს 'ცოდვებს არ იტვირთავ'. რადგანაც, რაც მეტ სურვილს მიიღებ შენში, მით მეტი სამუშაოა. და რაც მეტ სამუშაოს შეასრულებ, შენი შინაგანი ადამიანის შეგრძნება მით უფრო ღრმა იქნება. და შენი შინაგანი ადამიანი რაც უფრო ღრმა გახდება, შენში მით მეტი ნათელი შეძლებს შემოსვლას. სამყაროს კანონი ამბობს: "ნათელი გაძლევს მხოლოდ ყველაზე აუცილებელს". როცა პატარა სურვილებია - მაშინ მცირე გეძლევა და პირიქით. თუ თვითკმაყოფილი ხარ, ანგარიშზე დააგროვე მშვენიერი თანხა, აიშენე მშვენიერი კარიერა, ოჯახი, სახლი ... მეტი რაღა ისურვო, მაშინ

ნათელი, როგორღაც თავს განებებს. ამრიგად, ეს ნიშნავს, რომ დიდი ალბათობით, შენთვის ბატონი იპოვე, რომლისთვისაც სიამოვნებით მუშაობ, ამ შემთხვევაში მისტერ დოლარი. ხოლო 'ამჟამად'-ში ბოროტება შენამდე ვერ მოაღწევს. თვითშთაგონებით, პოზიტიური აზროვნებით და ქცევის სხვა ტექნიკით, ვერაფერს ააშენებ - ეს ყველაფერი გარკვეულ დრომდე...

### 11.2. ნდობა გონებაზე მაღლა

საქმიანი ადამიანი საკუთარ თავს კითხვას უსვამს, როგორ შემლებს კლიენტებთან დამოკიდებულებაში თავი დაიმდაბლოს. რადგანაც მათ შეუძლიათ ამის ინტერპრეტირება როგორც სისუსტის, როგორც ხრიკის და ა.შ. გამოხატულება. ეს ვარიაციაა იმავე თემაზე. თუ კითხვებს შენი მიწიერი გონებიდან გამომდინარე სვამ, მაშინ შეგიძლია უსასრულოდ იკითხო, როგორც ბავშვმა. რაა ეს, ან ის, რატომ, რისგან? - შინაგან მუშაობაში ნამდვილი კითხვა - ეს შინაგანი უკმარობაა, სამყაროს მართვის სისტემის შენს გამართლებაში და გაგებაში. ასე, თითქოსდა ამბობ: " ჯერ კიდევ ძალა არ მაქვს, რომ ეს გავიგო". მაგალითად, არ შეგიძლია გაიგო, მართვის სისტემა როგორ აძლევს ყველაფრის საშუალებას ვიღაც ქეციანს. არის მხოლოდ ერთი ამოხსნა: წახვიდე გონებაზე მაღლა, "ცოდნაზე მაღლა ნდობით". თუ შენი ხედვით, ქეციანის თანამდებობით დაწინაურებას ვერ იღებ, მაშინ სამყაროს მართვის სისტემას არ ამართლებ. ამის გაგება ცოდნის შიგნით არ უნდა ისურვო!
სხვა ადამიანს 'აპატიო' - ეს გონებრივი, მორალური ან ფსიქიკური განსჯის შედეგია, რომ თავი კმაყოფილად იგრძნო, შენი მიწიერი აზროვნება დაამშვიდო. ამას შენს შინაგან მუშაობასთან არავითარი დამოკიდებულება არა აქვს, მხოლოდ თავს აჩლუნგებ. ეს 'პატიება' მოქმედებს როგორც ნარკოტიკის, ალკოჰოლის და ა.შ. დოზის მიღება. ამის ნაცვლად, მართვის სისტემას ენდე, რომ ყველაფერი ფუნქციონირებს სრულყოფილად და გამონაკლისის გარეშე, ერთნაირი ხარისხით, თითოეული დედამიწელის სასიკეთოდ. თუ ამისთვის მზად იქნები, მაშინ კაბბალის მეთოდი აგამაღლებს და ყველაფერს მოგცემს, რაც შენთვისაა განკუთვნილი. რადგანაც, არაფერი გადმოდის შენზე, რაც ადრე არ გააღვიძე და გამოიძახე!

ომი - ეს ჩვენი შინაგანი მდგომარეობის ანარეკლია. მან ცდომილებაში არ უნდა შემიყვანოს, რადგანაც ეს 'ჩემი რეაქციაა'. ყველაფერი, რაც მე უბედურებად მეჩვენება - ეს ჩემი რეაქციაა, ჩემი პრობლემაა. შეხედე ამას აბსოლუტური სიხარულით, რადგანაც სხვაგვარად შეცდომებზე ძვირფას დროს კარგავ. ყველფერი ეს შენი სამუშაო არეალია მანამ, სანამ არ შეგიძლია სამყაროს მართვის სისტემა სრულად გაამართლო. მიიღე! ის თავისთავად კარგია და, გარდა ამისა, სიკეთე მოაქვს. და ამიტომ მას გონებაზე მაღლა უნდა ენდო.

ინტელექტუალობა - ეს ჭეშმარიტად პრობლემაა, შენს შინაგან ბილიკზე. მისი გამოყენება შეგიძლია თანმხლებად, მაგრამ შენი სისრულისკენ შინაგან მუშაობაში, ის ყოველთვის ყელში გაჩხერილი იქნება. ყველაფერი, რაც ადამიანისთვის ინტელექტუალობას მოაქვს ეს მხოლოდ 'მაჩჩოს', ეგოს და 'კაიფის' გრძნობაა. გადალახე შენი სურვილი იყო ან გახდე ინტელექტუალი. რადგანაც, შეგიძლია ყველაფერი შეისწავლო, გახდე დიდი ერუდიტი, ყოვლისმცოდნე, მოსიარულე ენციკლოპედია, დიდი მეცნიერ-კაბბალისტიც კი, მაგრამ ჭეშმარიტი რეალობის არსი მაინც ვერ გაიგო. და ეს იმიტომ, რომ ინტელექტუალიზმი - ეს მხოლოდ ჭეშმარიტი რეალობის უმნიშვნელო, გამოყოფილი ფრაგმენტია, და როგორც ასეთი, ჭეშმარიტებას ფარავს. ხოლო თვით ჭეშმარიტება - ძალიან მარტივი და გენიალურია. და აი, ყველაზე უმნიშვნელო, გონებაზე მაღლა ნდობით ინდივიდუალურად მომუშავე, მაღლაა, ვიდრე ყველაზე დიდი გონიერი გენიოსი. შეხედე, ყველანი თვლიან, რომ კაბბალის სწავლება ადამიანის გონებისთვის პრაქტიკულად მიუღწეველია და

მიუდგომელია - და ეს მართალია. რადგანაც კაბბალა მარტივია გასაგებად, მაგრამ ეს სამართლიანია მხოლოდ მაშინ, როცა თავს ამის მიმღებად ხდი: მიდიხარ გონებაზე მაღლა.

### 11.3. ყველა უბედურებაში აზრია ჩადებული

ჩვენს საზოგადოებაში, ყოველ წელს გარკვეულ ღონისძიებებს, ცერემონიებს და ა.შ. ვიხსენებთ. მიწიერი გონების შიგნით შესაძლებელია საგნები, მოვლენები წარსულიდან, მომავლიდან და აწმყოდან გავაერთიანოთ. ადამიანურად ეს შესანიშნავია. ჩვენ ხომ საგნებით ვიღებთ სიამოვნებას, მაგრამ მაინც ... მიწიერი გონება, მორალი - ეს ჩვენი ეგოს გამოგონილია. ისინი საკუთარი თავის სიყვარულს ელოლიავებიან, თითქოსდა ყველას გასაგონად ყვირიან: " ჩვენ მაინც, როგორი კეთილები ვართ!". ეს 'სიკეთის' დაფარული ფორმაა, შერჩევითი მგრძნობელობაა. და ამიტომ, ნუ მოსთქვამ მკვდრის გამო, შინაგანადაც კი, რადგანაც ღუპავ შენს მომენტს 'ამჟამად'. მხოლოდ წარმოიდგინე, რომ ეს დღე შენს ცხოვრებაში ბოლო დღეა. იმას დაეყრდენი, რომ ყველა გაჭირვება და უბედურება კარგია და შემოქმედებითი. ნდობა შეგრძნებაში და გამოცდილებაში გადავა, და აი მაშინ 'დაინახავ', რომ შენს ნდობას გონება თან არ უნდა ახლდეს. 'გონებაზე მაღლა' ნიშნავს, რომ ნდობა მეტი უნდა იყოს, ვიდრე გონება.

დასავლეთელი ადამიანი თავის გულზე ზეწოლას გონებით ახდენს. აღმოსავლეთელი ადამიანი თავის გონებას გულის ნებაზე მიუშვებს. ჭეშმარიტი რეალობის აღქმაში ნაკლოვანებები ორივეს აქვს, რომლის შეგრძნება მხოლოდ მაშინ შეიძლება, როცა გული და გონება მშვიდობაში, "შალომის" მდგომარეობაში იმყოფებიან. ეს, როცა არც გონიერს და არც გრძნობიერს არ სურთ ერთმანეთის დაჯაბნვა. რა თქმა უნდა, მტკივნეულია, როცა ერთი განზომილება გვაკლია. მაგრამ ნაკლული რგოლის ხელოვნური აღებაც ამოხსნას არ იძლევა. შენში ორივე უნდა ააშენო და ჰარმონიაში მოიყვანო.

ნებისმიერი აზრი, რომელიც სამყაროს კანონებთან რითმაში არ მოდის, ცდომილებაა. იდეები, რომლებსაც ადამიანი ფორმას აძლევს და რომელთაც თავიანთი ფესვი სამყაროს კანონებში არა აქვთ, შემდეგში მის სხეულში გადაიცმებიან და 'ხელებს და ფეხებს' იძენენ. ისინი მონსტრი-ძალები ხდებიან, რომლებიც მისი შემოქმედებითი ძალებისგან, ფარულად პირს იტკბარუნებენ. საქმე იმაშია, რომ იმის მერე, როცა ადამიანის ტვინში იდეა ჩასახლდება, ჩვენი სამყაროს სფეროს პირობებში, გაუხეშებული ტანსაცმლის, კორპუსის გარეშე, ცალკე არსებობა არ შეუძლია, იმის მსგავსად, როგორც ჰაერს ჩაკეტილ გაბერილ ბურთში. ამგვარად, იდეა ეძებს 'სხეულს', რომ მასში ჩასახლდეს. ცრუ იდეები და წარმოდგენები მათ მიმართ ყურადღების გამოხატვისას და ფიქსაციისას, სხეულში, სურვილებში მათი მოზიდვისას გარსებს იძენენ. გაუსუფთავებელი ძალები ცრუ იდეებისა და წარმოდგენებისათვის შესაბამის გარსებს ეძებენ, რომლებიც ადამიანის შემოქმედებით ძალებს ამოწოვენ და ამ გარსებში ისრუტავენ. ამიტომ, შენში მოსულ იდეებთან დამოკიდებულებაში ძალიან ფრთხილი უნდა იყო. იცოდე, რომ შენს ირგვლივ ძალების მთელი ლეგიონია, მიმართული იმაზე, რომ შენი ყურადღება დაიპყრონ და შენში შემოაღწიონ! ამიტომ, ყველანაირი იდეების მიმართ საკმაოდ წინდახედული იყავი! თუ მაინც, რომელიმე თვალში მოგივიდა, შენში უცებ არ შემოუშვა, არამედ კარგად შეამოწმე, აქვს თუ არა მას შესაბამისი ფესვი სამყაროს კანონებში. და თუ ასეთი არაა და მაინც დაგაინტერესა, მაშინ პრობლემებს თვითონ იზიდავ, რადგანაც ეს გარსებში შეხვეული იდეები, შენში საკუთარი ცხოვრებით იწყებენ ცხოვრებას. ყოველ სიტუაციაში და ყოველი შენი გადაწყვეტილების დროს, ყველანაირ სტუქტურულ გადახრებზე ისინი უკვე, ნამდვილად თვითონვე იზრუნებენ. ისინი ხომ შენი ცდომილებებით იკვებებიან!

## 11.4. კითხვების დასმის წესები, როგორც საკუთარი თავის ისე სხვის მიმართ

მანამ, სანამ საკუთარ თავს ან სხვას კითხვას დაუსვამ, შენი სავარაუდო კითხვისადმი უნდა მიიღო ისეთი შინაგანი დამოკიდებულება, როგორიცაა სამყაროს მართვის სისტემის უპირობო გამართლება. კითხვა უნდა მომდინარეობდეს ღრმა ჭეშმარიტი სურვილიდან, უკმარობიდან! ორიენტაცია ცოდნაზე მაღლა გქონდეს. ეს ნიშნავს, რომ ნდობა გონებას აღემატება. დარწმუნდი იმაში, რომ კითხვა შენი მიწიერი გონებიდან ან მატერიალური საჭიროებიდან არ მომდინარეობდეს. შენი კითხვა არ უნდა იყოს მხოლოდ ინტელექტუალური: იმისთვის იცოდე, რომ მხოლოდ იცოდე, არამედ მხოლოდ იმისთვის, რომ შენს საბოლოო მიზანს მიუახლოვდე. შენ გსურს და იმედი გაქვს, რომ ამ კითხვით სამყაროს გარდუვალი კანონებისადმი დიდ შესაბამისობას მიაღწევ. მხედველობაში გქონდეს, რომ ეს უნდა იყოს კითხვა, რომელიც სხვებისთვის არც ისე უცნაური მოსასმენი იქნება. ანუ, მათთვის გარკვეულწილად, კითხვის თემა უკვე ნაცნობი უნდა იყოს. კითხვა ამ წიგნის თემას უნდა ეხებოდეს.და არა იმას, რაც ადრე იყო ან მერე იქნება. შენი კითხვა აბსოლუტურად სიყვარულისგან უნდა მომდინარეობდეს! ის შემოქმედებითი უნდა იყოს, და არავითარ შემთხვევაში, ვინმეს წყენინების ან შეურაცხყოფის მოსაზრებით, თუნდაც მინიშნებით. გაიმარჯვე საკუთარ თავზე, რომ კითხვები არ დასვა შენი მოჩვენებითი თავშეკავებულობიდან, დაფარულობიდან გამომდინარე ან ყველას აჩვენო, როგორი ჭკვიანი ხარ. ასევე, რომ არა უბრალოდ, შენი პერსონისადმი ყურადღება მიიქციო და სხვა არასუფთა მოტივაციით. კითხვები არ დასვა სკეპტიკური დამოკიდებულებით. ეს ყველაზე უარესია! გაიაზრე, შენთვის განა უკეთესი, ხელსაყრელი არაა გაჩუმდე და კონცენტრაცია მოსმენაზე გააკეთო. ამჟამად შენი წინსვლისთვის რაა ყველაზე ფასეული: გააღო პირი თუ დახურული გქონდეს? ყველა დროის ერთმა უდიდესმა ბრძენმა როგორღაც თქვა: " ჩემი ცხოვრების ყოველი დღე უდიდეს ბრძენებს შორის გავატარე, მაგრამ სხეულისთვის ვერაფერი უკეთესი ვიპოვე, ვიდრე ... დუმილი". თუ მთელი 100%-ით ხარ დარწმუნებული, რომ ყველა ამ რეკომენდაციას აკმაყოფილებ, მაშინ შეგიძლია კითხვა მშვიდად დასვა. კაბბალის ოსტატი ყველა შესაძლებელ კითხვაზე, როგორც წესი, მოგცემს არა მარტივ პასუხებს 'დიახ' ან 'არა'. მისმა პასუხმა კითხვის დამსმელში გარკვეული სამუშაო პროცესი უნდა გამოიწვიოს. ხოლო თვით მკითხველმა ძალისხმევა უნდა გამოავლინოს, რომ თვითონ ეძებოს და იპოვოს ამოხსნა. კონკრეტული პასუხები მან თვითონვე უნდა იპოვოს. ოსტატი მხოლოდ მიმართულებას აძლევს, მაგრამ მკითხველმა დამოუკიდებელი მუშაობის შედეგად, საკუთარი ფესვიდან გამომდინარე, პასუხი თვითონ უნდა მიიღოს. მკითხველმა ოსტატის აზრი ავტომატურად არ უნდა გადაიღოს, არამედ, ჯერ საკუთარი შინაგანი ადამიანის სტრუქტურის შიგნით გადახარშოს.

# თავი მეთორმეტე

## 12.1. ადამიანი შინაგანი მისწრაფებებისა და მიზნის პოზიციიდან

ადამიანის განმასხვავებელი თვისებები:

- ადამიანი ეგოიზმის პაკეტს ფლობს, რომელიც მან სიკეთეში, გაცემაში უნდა გარდაქმნას;

- ადამიანი - არსებაა, რომელსაც ნათელის მიღება შეუძლია;

- ადამიანს შეუძლია უკმარობა შეიგრძნოს;

- ადამიანს შეუძლია კმაყოფილება მიიღოს, არა მარტო როგორც ცხოველმა ჭამის შემდეგ, არამედ ასევე მატერიალური საგნების, ჭამის, სმის და ა.შ. უკმარისობის დროსაც კი;

- ადამიანი უკმარობის დროს ამჩნევს, რომ მას, მის შინაგან განვითარებაში, რაღაც აკლია, რადგანაც თავის წინ სრულყოფილ ნათელს ხედავს;

- ადამიანი სიკეთისკენ მიისწრაფვის, როგორც საკუთარი თავისთვის, ისე ირგვლივმყოფებისთვის;

- ადამიანს სხვებზე ზრუნვა შეუძლია.

ადამიანის საკმაოდ სპეციფიური თვისებაა - სხვა ადამიანის ტკივილის უფრო ძლიერ შეგრძნების უნარი, ვიდრე საკუთარის. როცა მას უკვე შეუძლია სხვა ადამიანის ტკივილი საკუთარზე მაღლა დააყენოს, მაშინ ეს უკვე იმის ნიშანია, რომ აქ იწყება ადამიანი.მეტად და მეტად მნიშვნელოვანია ამაში ვივარჯიშოთ, რადგანაც ეს ჩვენს ბუნებაში სრულებით არაა. გულუბრყვილოდ არ იფიქრო, რომ ჩვენში რაღაც კეთილია, რადგანაც მხოლოდ ნათელია კეთილი აბსოლუტური უანგარობის თავისი განმსაზღვრელი თვისებით.

ამ შეგრძნებისთვის მნიშვნელოვან საფეხურს, სხვისი ტკივილის შეგრძნება წარმოადგენს, რომლის პროეცირებას საკუთარ შინაგან ადამიანზე ახდენ. ამაში დიდი საიდუმლოა ჩადებული. თუ მხოლოდ შენი ტკივილი შეგიძლია შეიგრძნო, ე.ი. ჯერ კიდევ საკუთარი თავის სიყვარულში, საკუთარ დილეგში იმყოფები. სხვისი ტკივილის შეგრძნება ნიშნავს, რომ თავს აღმქმელად აქცევ, ისევე, როგორც ნათელის აღმქმელი უნდა გახდე. ამით დიდ თასს, აღქმის სპეციალური ორგანოების ცენტრალურ ადგილს აშენებ. ხოლო რადგანაც ტკივილი სხვებისგან მოდის, მაშინ შეგიძლია სულ მეტი და მეტი მიიღო, რისი წყალობითაც, შენს შინაგან მოცულობასაც ზრდი. როცა შეძლებ სამყაროს ყველა ტკივილი და უკმარობა შენში მიიღო, მაშინ, შენს საჭიროებას იმდენად გაზრდი, რომ მასში სრულყოფილ შევსებას მიიღებ.

## 12.2. ისტორია უსახლკაროზე და ნარკომან ქალზე

ცოლთან ერთად ქ. ამსტერდამში ვსეირნობდი. ჩემგან დაახლოებით 20 მეტრის მოშორებით, საბანში გახვეული უსახლკარო დავინახე, რომელიც ხიდზე ჩემსკენ მოდიოდა. ის, ამ გზაზე,ადრეც არაერთხელ შემხვედრია და ვიცოდი, ყოველგვარი ადამიანური სუნების როგორი ძლიერი სურნელის ბუკეტი ასდიოდა. ყოველ შემთხვევაში, ძლიერი სუნების მიმართ ძალიან მგრძნობიარე ვარ. ეს ჩემი გარეგანი ადამიანია. მე მაშინათვე, ხიდის მეორე მხარეს გადასვლა მომინდა. ამ ხიდის

მთელი სავალი ნაწილი დაახლოებით 15 მეტრია. "მაგრამ ასე ხომ მე მას ვაწყენინებ, შეურაცვყოფ" - გავიფიქრე მე. უცებ ჩემში მისი ტკივილი შემოვიდა და ჩემს თავს ვუთხარი: "არა, მე ეს არ უნდა გავაკეთო". მე წამიერად მიზეზზე დავფიქრდი, რატომ არ შეუძლია მას ნორმალურად იცხოვროს, რადგანაც ამ ქვეყანაში, უმუშევრობის შემწეობით მშვენივრად შეიძლება იცხოვრო. და აი, მისი ტკივილის მიღებისას, რაღაც საოცრება მოხდა: მე უკვე სიმყრალეს არასასიამოვნოდ არ ვგრძნობდი. "მაგრამ სხვისი ტკივილის შეგრძნება, განა ეს საკმარისია? განა მისთვის რაიმე ფიზიკური არ უნდა მიმეცა?"...

ერთ წვიმიან დღეს, გამოშვერილი ხელით ტროტუარზე მჯდარი, მოძიგძიგე ნარკომანი ქალი დავინახე, რომელიც სახლის კედელს იყო მიკრული. ის მათხოვრობდა და ფულს ითხოვდა მცირეს, ვთქვათ 1 ევროს. ჩვენ ჩანთაში ბანანი გვქონდა და მას გავუწოდე. მან ბანანი ღვარძლით გამომტაცა და უკანვე მესროლა.მე მივხვდი, რომ მას ჩემი ბანანი არ სჭირდებობა, არამედ ფული უნდოდა, რომ ნარკოტიკი ეყიდა. მან მთხოვა რაღაც ისეთი, რომლის მიმართაც მე გრძნობა არ აღმომაჩნდა. მე მის ტკივილს ვგრძნობდი, მაგრამ ტკივილისგან რომ გამენთავისუფლებინა, მისთვის რაღაც სხვა რამ უნდა მიმეცა. რა თქმა უნდა, სხვებს უპირობოდ უნდა მივცეთ, მაგრამ ისეთნაირად, რომ იმ სხვამ ის, რასაც აძლევ, ბოროტად არ გამოიყენოს. ნუ ეცდები სამყაროს მართვის სისტემის შერყევას, გარყვნას, მოსყიდვას. სიკეთის შენმა გამოვლინებამ გარყვნამდე არ უნდა მიიყვანოს, ანუ სამყაროს კანონებს არ უნდა ეწინააღმდეგებოდეს.

### 12.3. როგორ ხდება გაცემა და სხვისი ტკივილის გათავისება?

ეს განსაკუთრებით მნიშვნელოვანი მოვლენაა, რომელიც სწორი განზრახვით და ძალით უნდა ხდებოდეს. სხვისი ტკივილის მიღება შეგიძლია მხოლოდ მაშინ, როცა მისადმი შენ თვითონ გახსნილი და მისი აღმქმელი ხარ. და აი მაშინ, რაღაც საოცარი ხდება. საქმე იმაშია, რომ 'ტკივილით ტანჯული', თითქოსდა, ნათელს 'ამწუხრებს'. ადამიანი ხომ მის სახედ და მსგავსადაა შექმნილი. მას სურს, რომ ჩვენ განვვითარდეთ და სწორად ვისიამოვნოთ. როცა სხვის ტკივილს ითავისებ, მაშინ ის ზევით აგაქვს. ეს ტკივილი შენი სურვილების თასს გადაეცემება და შენ ხდები დამცველი, უზენაესი ძალის წინაშე ამ პიროვნების დამცველი გამოდიხარ. და მიუხედავად იმისა, რომ შენი ტკივილი გაქვს, მის შემსუბუქებას არ ითხოვ. შენი ტკივილი, უკმარობა სხვის ტკივილს ეზიდება შენი მწველი სურვილის შესაბამისად. შენ სხვისთვის ითხოვ. ეს შენი შინაგანი ძახილია. კანონია: 'როცა ითხოვ სხვისთვის, პირველი მიიღებ'. შენ უმაღლეს სფეროებში ადექვატურ გამოძახილს აღვიძებ - რადგანაც ისინიც გაცემისთვის ფუნქციონირებენ. ადამიანსა და სამყაროს ძალებს შორის ერთმნიშვნელოვანი კავშირია, მიუხედავად იმისა, გვსურს თუ არა ჩვენ ამის დანახვა. და რადგანაც უმაღლესში ეს გამოღვიძება შენ გამოიწვიე, მაშინ ხარისხობრივად ორჯერ მეტ, გაორმაგებულ გაუმჯობესებას, კურთხევას მიიღებ. თავიდან შენი ტკივილის იმ ხარისხით შემსუბუქებას მიიღებ, რომელიც შენთვის აუცილებელია და, დამატებით, ნაწილს იმ სხვისთვის, რომელიც შემდეგ მასთან მიდის. საქმე იმაშია, რომ ჩვენ დაფარულს ვერ ვგრძნობთ და ვერ ვხედავთ, მაგრამ სამყაროს შინაგან სფეროში არაფერი იკარგება. ყველა უმაღლესი ძალა ჯერ იმათთან მიდის, ვინც რაღაც სიკეთეს აღვიძებს.

"ნიშნავს თუ არა ეს იმას, რომ ეს უსახლკარო ჩემგან დაუმსახურებელ ჯილდოს იღებს?" - ის თავისას იღებს, რადგანაც ძალისხმევა შენ გამოავლინე, რომ მის მიმართ გახსნილი და მგრძნობიარე ყოფილიყავი. "მაგრამ მას ხომ თითიც არ გაუნძრევია!" - და მაინც, ეს შესაძლებელია, რადგანაც ფესვში ჩვენ ყველა ერთმანეთთან დაკავშირებული ვართ. დედა ბავშვს იმიტომ კი არ აძლევს, რომ მის დამსახურებას აფასებს. გაცემას ურჩი ბავშვისთვისაც კი აგრძელებს. ასეთივე ვითარებაა ჩვენთანაც.

სხვისი ტკივილის მიმართ შეგიძლია გახსნილი იყო, მაგრამ არავითარ შემთხვევაში, მის საკუთარ ტერიტორიაზე შეღწევა დაუშვებელია! სრულიად წინააღმდეგნაჩვენებია მისი პირადი არსებობის არეალში ჩარევა. ესეც ასევე სამყაროს კანონია. ნებისმიერი შენი ჩარევა ზიანს მოგაყენებს შენც და მასაც, თუმცა ეს, ერთი შეხედვით, შეიძლება უცნაურადაც კი მოგეჩვენოთ. იმის გამო, რომ ჩვენ, ჯერ კიდევ, გამოსწორებული არა ვართ, სხვების მიმართ გარეგნული წყალობის გამოხატვისას დიდი სიფრთხილე უნდა გამოვიჩინოთ. შენი ყალბი და შეუსაბამო 'მხარდაჭერით', მას სინამდვილეში, დათვურ სამსახურს უწევ: მასში, შენს მიმართ, დამცირებისა და სირცხვილის გრძნობა წარმოიშვება - მის საკუთარ ღირსების გრძნობას შეეხე, თუმცა, გარეგნულად მან ეს შეიძლება არც კი გამოხატოს. მაგრამ, შენ ამის გამო, პასუხის გაცემა უპირობოდ მოგიწევს!




## 12.4. 2 x 2 - საკუთარი ტერიტორია

ადამი პირველი ადამიანი იყო, ვინც სამყაროს კანონები გააცნობიერა. ეს ასევე იმასაც ნიშნავს, რომ ის 'შექმნილი იყო'. მას შეეძლო სამყარო ერთი ბოლოდან მეორემდე შინაგანად დაენახა. მან საკუთარ თავში შეზღუდვები არ იცოდა და სამყაროს კანონებთან თავისი აბსოლუტური ერთობით, თავიდანვე მთლიანი და დაუზიანებელი იყო. როცა მან პირველად ეგოისტურად მიიღო, მისი შეცნობის უნარები რადიკალურად შემცირდა. შემდეგ ის და მისი შთამომავლობა ეგოისტურ მიღებას, ყველანაირი ფორმებითა და გამოვლინებებით აგრძელებდნენ. სწორედ ამით ადამიანის ირგვლივ ტერიტორია, რომლის ჩარჩოებშიც მას შეეძლო ნათელის ნათება პირდაპირ მიეღო, თანდათანობით გიგანტურად შემცირდა. ეს გამოსწორებისთვის აუცილებელი იყო, რომ საკუთარი თავი სამყაროს კანონებთან შესაბამისობაში მოეყვანა.

საქმე იმაშია, რომ ადამიანი საკუთარი უმაღლესი ფესვის დაცვისა და მართვის ქვეშ იმყოფება და სწორედ ამით შეუძლია გაიზარდოს და განვითარდეს. ზოგიერთი კულტურა ამას აურას უწოდებს. მაგრამ კაბბალაში ჩვენ ვსაუბრობთ არა გრძნობით, მაგნიტურ და სხვა მიწიერ და კოსმიურ ძალოვან ველებზე, რადგანაც ყველა ისინი თავიანთი ბუნებით, ჯერ კიდევ, მატერიალურები არიან, ვთქვათ, ყველაზე მაღალმგრძნობიარეს ჩათვლით. ხოლო, ადამიანის ფესვი მათზე საგრძნობლად მაღლა იმყოფება. ადამიანის ირგვლივ შემოსაზღვრული, დაახლოებით 2 X 2 მეტრი ტერიტორიიდან, მას შეუძლია უმაღლეს სფეროებში, თავის ფესვთან ავიდეს. მისი ფესვი - მისი მფარველი ანგელოზია. ეს პირადი ანგელოზი ანგარიშვალდებულია ნათელის წინაშე უფრო მაღალ სფეროში და ასე - უსასრულობამდე. 2 X 2 - ეს ტერიტორიის ზომაა, რომლის შიგნითაც ადამიანს შეუძლია და უნდა აწარმოოს თავისი გამოსწორებები.

საკუთარი ტერიტორია 2 X 2 მ - ეს, როგორც ნათლის სვეტია ადამიანის ირგვლივ, რომელიც ზევით, მის უმაღლეს ინდივიდუალურ ფესვამდე ადის. როგორი საშინელი შეზღუდვაა ადამის დიაპაზონთან, მის პირველ ეგომიღებასთან შედარებით! და ადამიანის ეს შოკისმომგვრელი შეზღუდვა - მრავალი თაობების ეგომიღების შედეგი - მთელი კაცობრიობის საბოლოო გამოსწორებამდე გაგრძელდება. გააცნობიერე, რომ შენი მუშაობის არეალი გამიჯნულია: 2 X 2 მეტრით. ხოლო, ქვემოთ ადამიანის ირგვლივ - ეს აღქმის არეალია ჩვენი სამყაროს შიგნით. მარცხნიდან და მარჯვნიდან ადამიანი იღებს ნათებას ან დაბრკოლებებს, რომლებიც მის 2 X 2 -ში სარკმლებიდან აღწევენ. სამყაროში ორი ძალაა: წყალობა და კანონის სიმკაცრე. დაბრკოლებები მარცხნიდან გონებიდან მოდიან. მარჯვნიდან მოდიან დაბრკოლებები გულიდან, ზემგრძნობელობა, გულის მიმართ მომატებული ყურადღება და გონიერი შეხედულებების დაკარგვა. "სარქვლების" დაყენებით საკუთარი თავი არ უნდა გამოვთიშოთ. არ გაიქცე არც მონასტრების მხარეში, არც უდაბნოში, რადგანაც მაშინ საკუთარ გამოსწორებას გაურბიხარ, ხოლო მისგან, მაინც ვერსად გაიქცევი. და აი, დაბრკოლებებს გრძნობ იმის გამო, რომ შენს ტერიტორიაზე 2 X 2 ჯერ კიდევ საკმარისად ძლიერი არა ხარ. შენში გამოსხივება ისეთნაირად შეგიძლია გაატარო, რომ შინაგანი მუშაობა არ დაითრგუნოს. აზრი იმაშია, რომ ყოველ მომენტში ნებადართულია, საკუთარ ტერიტორიაზე, გარეგანი დაბრკოლებების გარკვეული პორცია მოიზიდო, მაგრამ არა იმდენი, რომ შენი 2 X 2 -დან გამოგიყვანონ. და ამიტომ, ნება არ მისცე შენი ტერიტორიიდან რაიმემ გარეთ განგიზიდოს, რადგანც ეს ისე შეიგრძნობა, თითქოსდა ნათელი გტოვებს და შენს ზემოთ უკვე დაცვა არაა. რადგანაც შენი ინდივიდუალური 'მფარველი-ანგელოზი' შენზე ანათებს, შენი საკუთარი ტერიტორიის 2 X 2 ზემოდან! შენს ფესვსა და შენს შორის სწორედ შენი გარემომცველი ნათელია, რომელსაც შენში შემოსვლა სურს. ნათელის ყველა გამოსხივება, ყველა კურთხევა, მთელი შენი სიცოცხლე და გაუმჯობესებები იქიდან მოდიან.

ყოველი მოვლენა და ყოველი საგანი შედგება კერძოსა და ზოგადისაგან. კერძო - ეს ისაა, რომ შენი საკუთარი ტერიტორიის 2 X 2 შიგნით ყოველთვის ინდივიდუალური ხარ, სწორედ იქ სადაც შენს ყველა გამოსწორებას აწარმოებ. შენი ყველა მოლოდინი იქაა. ამასთანავე არსებობს ზოგადიც, რომელსაც გარკვეულ გარემოცვაში განიცდი. ეს შეიძლება მეგობრების, კოლეგების და ა.შ. გარემოცვა იყოს. უფრო მაღალ დონეზე, ეს შეიძლება იმ თანამედროვე მასწავლებლების გარემოცვა იყოს, რომელთანაც დაკავშირებული ხარ და ა.შ.. ხოლო ხდება ისეც, რომ მასწავლებელი სისხლში და ხორცში არაა, მაგრამ არიან ისეთები, რომლებიც ჩვენი სამყაროდან დიდი ხანია წავიდნენ, მაგრამ ნათებას აგრძელებენ - გვასწავლიან და ჩვენი თანმხლებნი არიან, როგორც, მაგალითად, ჩემს შემთხვევაში. ისინი - ჩემი გარემოცვაა. ამ პლანში, საკუთარ ტერიტორიას, ზოგადი მიზნისთვის, თითქოსდა უარყოფ. რა თქმა უნდა, შენი საკუთარი ტერიტორია შეურყეველი რჩება, მაგრამ ამ გარკვეულ გარემოცვაში შენს გრძნობაში მაღლდები და ზოგადის ნაწილი ხდები. ამასთანავე,

მარჯვნიდან და მარცხნიდან დაბრკოლებები 'არსებობას' აგრძელებენ მანამ, სანამ საკმარის ძალებს არ შეიძენ, რომ შენს შინაგან ადამიანში შეხვიდე და ის მთლიანად ააშენო. მაგრამ, დაბრკოლებების დონე უნდა განვასხვავოთ. ხმაური, რომელიც გაღიზიანებს - ეს შენი გარეგანი ადამიანის რექციაა. გოგონაზე მოურიდებლად ნასროლმა მზერამ, შეიძლება უფრო მეტი შინაგანი გამოუსწორებელი ძალები გააღვიძოს. მაგრამ, მუდმივად ჩვენი სამყაროს შეგრძნებებში არ უნდა ვიმყოფებოდეთ. გაიზარდე ისე, რომ როდესაც გამოსხივება შენი საკუთარი ტერიტორიის სარკმლებიდან შემოაღწევს, შინაგან მრისხანებას მეტად არ განიცდიდე. ასე თანდათანობით, შენი საკუთარი ტერიტორიის 2 X 2 შიგნით, შინაგანად ადიხარ ზევით. იქ ზემოთ, ნათელში შენი საკუთარი ფესვიდან, იღებ დახმარებას და ნათებას.

ჩვენს სამყაროში ყველაფერი დამსხვრეულია. ჩვენი ერთმანეთთან დამაკავშირებელი შინაგანი ძაფები სრულიად გაწყვეტილია. შეგიძლია სხვას შენი გრძნობები აჩვენო, მაგრამ მაინც, ჩვენ ერთმანეთისაგან დაშორებულები ვართ, ისევე, როგორც ჩვენ ზოგადად, სამყაროს ძალოვანი ველებისგან ვართ დაშორებულები. და ამიტომ, გვეჩვენება, რომ ამდენი თავისუფლება გვაქვს, რადგანაც უმაღლესთან  კავშირს არ ვგრძნობთ. მაგრამ როდესაც შენს შინაგან ადამიანს შეიცნობ, მოჩვენებით თავისუფალ ნებას დაკარგავ, რადგანაც ნათელთან კავშირს აშკარად შეიგრძნობ. ის, რაც ქვემოთ დაიმსხვრა, აღდგება ზემოდან, მაგრამ ყოველი კერძო აღდგენისთვის,  ჯერ ქვემოდან ჭეშმარიტი მოთხოვნაა საჭირო. მაგრამ აქაც, ჩვენს სამყაროშიც, ჩვენი გამოსწორების შესაბამისად, ძაფები ნელ-ნელა  აღდგენას იწყებენ.

მარცხნივ - გაუსუფთავებელი ძალების სისტემაა. მარჯვნივ - შემოქმედებითი ძალების სისტემაა. ხოლო ადამიანი მათ შორისაა მოთავსებული. შინაგანში რაც უფრო მაღლა ადიხარ, ამ ორ ძალას შორის მით მეტ ერთობას გრძნობ. ორივე შუა ხაზში უნდა გააერთიანო, მაგრამ ორივე სისტემა ასევე ცალ-ცალკე  რჩება და მოქმედებას აგრძელებს.

სადაც არ უნდა წახვიდე, შენი საკუთარი ტერიტორია თან მოგყვება. თუ სხვის საკუთარ ტერიტორიაში 2 X 2 შედიხარ, მაშინ მის საქმეებში ჩარევით, პირდაპირი გაგებით, მის უფლებას, პირად ცხოვრებაზე და პირად თავისუფლებაზე, არღვევ და ბილწავ კიდევაც. სხვების შინაგან გამოცდილებაზე მონათხრობს ნუ მოუსმენ. ის სხვა, რომელიც თავის 'გულს' გადაგიშლის,  ზიანს გამოცდის იმის გამო, რომ შენ გიყვება, შინაგანს, რომელიც გარედან დაფარულია, უყრის ღორებს, და ასევე იმის გამო, რომ შენ მას უსმენ. მაგრამ შენც ასევე 'კბილებში მოგხვდება' იმის გამო, რომ მას მოუსმინე. და ამიტომ, თუ ვინმე იწყებს შენთვის 'თავისი გულის' გადაშლას - მისგან შორს გაიქეცი! როგორ? ყოველ კონკრეტულ შემთხვევაში მისგან ისე წადი, რომ რაც შეიძლება ნაკლები 'იარა' მიაყენო მთხრობელის გრძნობებს. გაუფრთხილდი ხალხში ფართოდ მიღებულ მოვლენას 'მოდი ერთმანეთს გული გადავუშალოთ'! მოხუცთა სახლში, იქ მყოფებისთვის უკვე 60 წელზე მეტია საუბრის სხვა თემა არაა, ვიდრე საკონცენტრაციო ბანაკები.

გქონდეს მხედველობაში: მხოლოდ მაშინ, როცა შენს გულს სხვას 'არ მიაქირავებ', არამედ პირიქით, რჩები დამოუკიდებელი, სხვისი ტკივილის გაზიარებას შეძლებ! მამაკაცს უფლება არა აქვს სხვა ქალის ტერიტორიაზე შევიდეს, ვიდრე საკუთარი ცოლისა, რადგანაც მასთანაა დაკავშირებული. ცხოვრების ორივე პარტნიორი, საკუთარ ტერიტორიას 2 X 2- ზე თავიანთ ფესვთან  საკუთარი არხებით, ინარჩუნებენ. მაგრამ მეორეს მხრივ,  ჩვენ ყველა ზევით შეერთებული ვართ, ზოგადისა და კერძოს იგივე პრინციპის თანახმად.

## საკუთარი ტერიტორია: 2 X 2 მ.

პირის კავშირი

თვალის კავშირი

ადამიანი

2 მეტრი

ფეხის კავშირი

გულის კავშირი

შენი აღმგზნები ნათება

2 მეტრი

შენი აღმგზნები ნათება

ნათელი

ძალოვანი ველების სტრუქტურა მარცხნივ

მარცხნივ

შენი ფესვი

მარჯვნივ

ძალოვანი ველების სტრუქტურა მარჯვნივ

სიმკაცრე

წყალობა

შინაგანი ადამიანის აღქმა

ეკრანი

ეგოისტური მიღება

ეგოისტური გაცემა

დაბრკოლებები მარცხნიდან (გონიერი გააზრება, მოთხრობა , კულტურა და ა.შ.)

დაბრკოლებები მარჯვნიდან (გადაჭარბებული მგრძნობელობა და გულის მიდრეკილებების დათმობა)

გარეგანი ადამიანის აღქმა

შენი აღმგზნები ნათება

ადამიანი

შენი აღმგზნები ნათება

# სხვის საკუთარ ტერიტორიასთან არ მიხვიდე




A. ამ მდგომარეობაში სხვის შინაგან ტერიტორიაში აღწევ და როგორც მასზე, ისე საკუთარ თავზე ძალადობას ჩადიხარ.
B. ამ მდგომარეობაში სხვის შინაგან ტერიტორიაში 2 X 2 არ შედიხარ. სხვის ტერიტორიაზე შენ არაფერი დაგკარგვია!

სხვისი ტკივილი სცადე შენი ფესვიდან შეიგრძნო. სხვისი ტკივილი შენი საკუთარი ტერიტორიის 2 X 2 შიგნით შეიყვანე, შენს საკუთარ თხოვნას მიაბი და შენს ფესვთან აიტანე, საიდანაც შენთან ყველა სიკეთე მოდის. მაშინ მისი ტკივილი ზევით აგაქვს არა შენთვის, არა საკუთარი ტკივილის, უკმარობის ან დანაკარგის შემსუბუქებისთვის, არამედ იმ სხვისთვის. თხოვნის შენი შემადგენელი - როგორც ლოკომოტივია, ხოლო მისი - ვაგონი. შემსუბუქება და წყალობა, რომელიც შენმა გულწრფელმა თხოვნამ უმაღლესში გააღვიძა, ჯერ შენთან მოდის. მაგრამ შენი განზრახვა საკუთარი თხოვნისთვის არ უნდა იყოს, რომ სარგებელი პირველმა მიიღო! და აი, ეს შემსუბუქება ჩამოდის არანაირად სხვაგვარად, ვიდრე 'ნათლის სვეტის' 2 X 2-ის შიგნით.

რა მოსდის იმ სხვის ტკივილს, რომელიც შეიგრძენი და გაითავისე? - ეს შენ არ უნდა გაინტერესებდეს. შენი საზრუნავი მხოლოდ ის იყო, რომ ის შენი სამუშაო ტერიტორიის 2 X 2 შიგნით შემოგეტანა. ყველგან სამყაროში სწორედ ეს 2 X 2 არსებობს. ეს 'ოთხი კუთხეა', რომელიც ადამიანში ოთხ ადგილს შეესაბამება: 4 კავშირს. და ამიტომ, როცა საკუთარ თავზე, საკუთარი ტერიტორიის შიგნით მუშაობ, მაშინ ნათელი შენზეა დავანებული. ხოლო დანარჩენი შენ არ უნდა გაინტერესებდეს. შენი ამოცანაა სხვის დამცველად დადგე.

ზემოდან საკუთარი ტერიტორიების გიგანტურად დიდი დიაპაზონი ჩანს, ვიდრე შენი 2 X 2-ია. ზემოთ ხომ ყველაფერი ურთიერთდაკავშირებულია. იქიდან, უსახლკაროს ფესვის გავლით, მასზე შეიძლება წყალობა ჩამოვიდეს. და ამიტომ, ადამიანს ზოგჯერ არ ესმის, როგორ ღებულობს ის ზოგიერთ საგნებს, გააზრებებს და ა.შ. , მაშინ, როცა მას შეგრძნება აქვს, რომ ამას არ იმსახურებს. შენ შეიძლება არც კი გაგახსენდეს, მაგრამ იმ სხვამ შენი ტკივილი, შენი სასიცოცხლოდ მნიშვნელოვანი საჭიროება გააცნობიერა. და აი, იმ მომენტში, როცა შენ იჯექი და წუხდი, ის შენთვის გაიხსნა და ეს შემდეგ შენთან ჩამოდის.

გწყუროდეს სწავლა, მაშინ შენში წყალობა უფრო სწრაფად და ადვილად შემოვა. სულიერში ინფორმაციის რაოდენობის აუცილებლობა არაა. ინფორმაცია მხოლოდ იმისთვის გვეძლევა, რომ შინაგან ადამიანში, მის აღქმის ორგანოებში ის რელიეფებს ამობეჭდავს, რომელშიც შემდეგ ნათელი შემოდის. ასე რომ:

- ერთის მხრივ, ადამიანმა საკუთარი ტერიტორიის 2 X 2 -ის შიგნით უნდა იმუშაოს. მაგრამ მეორეს მხრივ, სხვებითაც უნდა იყოს დაკავებული. ადამიანში ყველაფერია, მაგრამ თუ სხვების სურვილებს შემოიერთებ, მაშინ შენს არხებს და მიღების თასებს გაზრდი.
- მხოლოდ ტკივილი და უარყოფითი საგნები უნდა გავითავისოთ? არა მხოლოდ! ასევე სხვების წარმატებაც!
- არ ჯობია, რომ უსახლკაროს არაორაზროვნად ხელში რამოდენიმე ევრო მივცეთ, იმის ნაცვლად, რომ მისი ტკივილი გავითავისოთ? მაინც როგორ მუშაობს ეს? ვაკეთებ კი ყველაფერ ამას მხოლოდ საკუთარი განვითარებისთვის, თუ ასევე სხვებს ვეხმარები?

შენს ზემოთ შენი ფესვია, შენს ფესვში ძალაა ჩადებული. უფრო ზემოთ უსასრულობის ნათელია, საიდანაც ის ყველანაირი სამოსელით ჩამოდის. ასევე მასაც, ვისი ტკივილის გათავისება გსურს, თავისი ტერიტორიის 2 X 2 ზემოთ საკუთარი ფესვი აქვს. კერძო ასპექტში შენ საკუთარი ფესვი გაქვს, რომელთანაც ერთმნიშვნელოვნად ხარ დაკავშირებული. ზოგად ასპექტში არსებობენ ფესვები, რომლებიც სამყაროს დიდი დიაპაზონებისთვისაა განკუთვნილი. უსახლკაროს თავის პირადი ფესვი აქვს. შენ შინაგან ძალისხმევას მიმართავ, რომ უსახლკაროს ტკივილი იტვირთო.სარკმლების გავლით (სარკმლები, რომლებიც ადამიანის აღქმის ველების შიგნითაა, გარეთ გამოდიან)  ყველანაირ შენს აღმგზნებ გამოსხივებას იღებ, როგორც მაღალს ისე დაბალს, მაღალსიხშირიანს და დაბალსიხშირიანს. ასე, რომ არიან ადამიანები, რომლებიც საკუთარ თავში და ირგვლივ მხოლოდ ტკივილს და უბედურებებს ხედავენ,  ბუზღუნები, რომლებიც კმაყოფილებას თავიანთი ჯუჯღუნისგან იღებენ.

იცოდე ვინ ხარ, თავს როგორ ავლენ, რომ ყველაფერი, გამონაკლისის გარეშე - ეს წმინდა სიკეთეა, მაგრამ ამას ვერ გრძნობ. და ამიტომ, თუ ბუზღუნებ, მაშინ შენი ბუზღუნის მიზეზი თვითონ ხარ. და აი, სარკმლებიდან, რომლიდანაც ნათებას იღებ, მის ტკივილს გრძნობ, რომელსაც შენსკენ იზიდავ. ტკივილი - ეს ადამიანისთვის ნათელის გამოვლენის ფორმაა, ისევე, როგორც სიამოვნება. ეს ძალაა. მხოლოდ ტკივილი - სიამოვნების უკანა მხარეა, თუმცა ისინი ერთიდაიგივე წარმოშობისაა.

როცა თანხმდები, რომ შინაგანი უკმარობები გაქვს, მაშინ ეს უკვე აზროვნების მაღალ დონეზე მეტყველებს. თუ ის ფაქტი გულთან ახლოს მიიტანე, რომ რაღაც მნიშვნელოვანი გაკლია, მაშინ უკვე, საკუთარ თავზე მუშაობა შეგიძლია. ტკივილის გარეშე წინსვლა შეუძლებელია. ტკივილი რაღაცაზე მიუთითებს. თუ ამჩნევ, რომ ტკივილს რაღაც სიკეთესთან მიყავხარ, მაშინ სიამოვნების ნაცვლად ტკივილი აირჩიე. რადგანაც მათი ბუნება ერთიდაიგივეა! ბავშვებს მხოლოდ სიამოვნების მიღება სურთ და უმჯობესია იქვე მაშინათვე. მაგრამ დიდებსაც შეუძლიათ მთელიცხოვრება ბუნების ბავშვებად დარჩნენ. თუ ტკივილს მაღალ გააზრებამდე  და საკუთარ მიზანთან ახლოს მიყავხარ, მაშინ ის სიხარულით მიიღე. მაგრამ, ამავე დროს ტკივილი და ტანჯვა არ ეძებო!

თუ სხვის ტკივილს გაითავისებ, მაშინ - აქტიური, მომქმედი პიროვნება ხარ. შენ უკმარობების საკუთარი კრებული გაქვს, რომელთა შესახებაც, შენი შინაგანი ადამიანიდან, ნათელის მიმართ თხოვნის ატანა გსურს.და ამას სხვის ტკივილს ამატებ, თითქოსდა, მას შენს 'ლოკომოტივს', როგორც 'ვაგონს' მიაბამ. შემდეგ კი ამ შემადგენლობას, შენი ნებისყოფის ძალით, ზევით ეზიდები, რადგანაც გსურს საკუთარი თავი შენს ფესვთან შესაბამისობაში მოიყვანო. ხოლო შენს ფესვში, შენს ტკივილთან დამოკიდებულებაში, უკმარობა არაა. ის, რომ შენთან ერთად სხვისი ტკივილიც ზევით აგაქვს, იქამდე მიგიყვანს, რომ შენი უკმარობაც თავის დროზე მოიხსნება.

შენი ფესვის უმაღლესი არხებიდან, თხოვნა უსასრულობის ნათელთან მიდის. ხოლო იქიდან ჩამოდის რეაქცია, საშუალება, შემსუბუქება, შეცნობა, პასუხი, სიამოვნება და ა.შ., შენი ნებისყოფის ძალისა და განზრახვის შესაბამისად. უმაღლესი ნათელის ამ პასუხიდან შენი ფესვი ლომის ულუფას

იღებს. ამის შემდეგ შენს წილს მიიღებ. რადგანაც შენთან ერთად სხვისი ტკივილიც აიტანე. მაშინ ამუშავდება კანონი, რომლითაც შენი თხოვნა პირველი იქნება მოსმენილი, რადგანაც ამ საქმეში გამოდიხარ როგორც გამწევი ძალა, ლოკომოტივი. ეს ნათელის მიმღები შენი ორგანოების ნაკრებს გაზრდის. რაც მეტია უკმარობა, რომლის დროსაც შენში ძალებს ავლენ, რომ ეს ყველაფერი შინაგანად ზემოთ აზიდო, მით მეტია პასუხი, შემსუბუქება ზემოდან. სხვისი ტკივილით შენს უკმარობას ზრდი და მეტს იძენ, ვიდრე მხოლოდ შენი ტკივილით, მინიმუმ, თუ გულწრფელად, მხოლოდ სხვისთვის მოქმედებ.

რა ხდება იმ სხვასთან? შენი თხოვნა შენს ფესვთან ავიდა, ხოლო შემდეგ  კიდევ საგრძნობლად უფრო მაღლა. შენი ფესვის უფრო მაღალი სფეროებიდან,  საკუთარი ტერიტორიების 2 X 2 უზარმაზარ სიმრავლეს უყურებენ და ხედავენ. იქ ძალების გამანაწილებელი სისტემაა და განუწყვეტლივ მოქმედებს, რომელიც ადამიანებს შორის ყველა საერთო და კერძო კავშირებს ხედავს. იქ საკმაოდ დიდად აფასებენ, რომ აქ, დედამიწაზე შეგვიძლია და გვსურს სხვისი ტკივილი დავინახოთ, და რომ ჩვენ აქ, დედამიწაზე ადამიანებს შორის ერთობას ვეძებთ. რადგანაც უმაღლეს სფეროებში ყველაფერი გაერთიანებულია. რაც უფრო მაღლა, ერთობა მით მეტია, პირამიდის პრინციპით. ადამის ცდომილების შემდეგ ქვემოთ, დედამიწაზე ადამიანებს შორის მრავალი განსხვავებები და დაპირისპირებები გაჩნდა. როგორც წესი, მე რელიგიური ლექსიკონიდან ტრადიციულ სიტყვა 'ცოდვა'-ს, ყველგან სიტყვით 'ცდომილება' ვცვლი. რადგანაც 'ცდომილება' - უფრო ტევადი და, რაც მთავარია, მომქმედი ცნებაა. ასე რომ, ზედიზედ მრავალი თაობის ცდომილებების შედეგად, ადამიანები  ჭეშმარიტი რეალობისგან თავიანთი გადახრების გამო, ერთმანეთს დაშორდნენ.

ამჟამად, როდესაც სხვისი ტკივილის გათავისების განზრახვით, ქვემოდან ძალისხმევას ავლენ, მაშინ ეს ნიშნავს, რომ აქ, დედამიწაზე შენი თავი ამ 'სხვებთან' ნაწილობრივ შეაერთე. ეს შენ ზემოდან გიგანტურ ძალას გაძლევს, რომელსაც, გარდა ამისა, პირველი ღებულობ, რადგანაც ის შენ თვითონ გააღვიძე. შინაგანში არაფერი ქრება. სამყაროს კანონები აბსოლუტურად ობიექტური და სამართლიანია. მაგრამ რადგანაც, ეს შენი ტკივილი არ იყო, არამედ იმ სხვისი, მაშინ ნაწილი, რომელიც შენს ფესვს ზემოთაა, გამანაწილებელი სისტემით  გადეცემა შემდეგ რგოლს. ის, ნაწილობრივ, იმ უსახლკაროს ფესვსაც გადაეცემა. ასეთნაირად, უსახლკაროზე ბალზამი გადმოდის, თუმცა მას ამისთვის თვითონ არაფერი გაუკეთებია და შენს არსებობაზე არც კი ეჭვობს.

ყველა ჩვენი 'შინაგანი ადამიანები' ერთმანეთთან დაკავშირებულები არიან. ხოლო ერთმანეთის ცემა-ტყეპა მხოლოდ  ჩვენს 'გარეგან ადამიანებს' სურთ. ჩვენ ერთობა ისევ უნდა შევქმნათ. თუ შენ სხვისი ტკივილისადმი არ გაიხსნებოდი, მაშინ ვერ შეძლებდი გამოგეცადა და მიგეღო ის, რაც დამატებით მიიღე. და ამ'დამატებას', რაც მიიღე, 'საჩუქარი' ეწოდება, რომელსაც საკუთარ ნათელს ამატებ, რომელიც თვითონ უნდა 'გამოიმუშავო' - ვალდებული ხარ  საკუთარ თავზე მუშაობით მიიღო. და თუ სხვის 'სიმყრალეს' არ ისურვებ, მაშინ ზემოდან სასიამოვნო არომატსაც არ მოგცემენ. მართვის სისტემა მხოლოდ მოწიფულ ადამიანზეა მიმართული. ზემოთ ყველაფერი გაერთიანებულია. რაც უფრო ქვემოთ, ეს ერთობა, ცალკეულ  ნატეხებად, მით მეტად 'იშლება'. ჩვენს თვისებებს, ჩვენს უმაღლეს ფესვებთან შესაბამისობაში, რაც უფრო მეტად მოვიყვანთ, მათ შემოქმედებითად გამოყენებას, აქ დედამიწაზე, მით მეტად შევძლებთ. მაშინ შენთან ერთად წუთისოფელსაც აწევ ზევით. უსასრულობის ნათელმა აბრაამს უთხრა: "ვინც შენ დაგლოცავს, მას მე დავლოცავ. ხოლო ვინც შენ დაგწყევლის, მას მე დავწყევლი".

## 12.5. ვის უმართლებს ცხოვრებაში

შიგნიდან ძალა უნდა გამოვავლინოთ, რომ იღბლიანი კაცის მიმართ, ვისაც ცხოვრებაში უმართლებს, მოწყალე ვიყოთ და მისი არ გვშურდეს. ადამიანები სხვის ტკივილს უფრო ადვილად ითავისებენ, ვიდრე სხვების წარმატებისა და ბედნიერებისადმი კეთილგანწყობას გამოხატავენ. და ეს იმიტომ, რომ სხვისი უბედურება, თითქოსდა, საკუთარ ტკივილს ამცირებს. მაგრამ სხვისი წარმატება - ეს ჩემი წარმატება არაა, ისევე, როგორც მისი ტკივილი - ჩემი არაა. მაშინ, როგორ შეგვიძლია სხვისი წარმატებით გავიხაროთ? - ეს აბსოლუტურად საოცარია, როცა ძალისხმევას გამოავლენ, რომ სხვასთან ერთად მისი სიხარულით გაიხარო. აი, მხოლოდ მაშინ ელვისებურად წახვალ წინ, რადგანაც ჩვენ, მთელი კაცობრიობა, ერთმანეთთან დაკავშირებული ვართ, თუმცა ამას ჩვენი გარეგანი ადამიანით ვერც კი ვგრძნობთ.

რას ნიშნავს 'ვიყო კეთილგანწყობილი"? - ეს ისევეა, როგორც ტკივილის შემთხვევაში. სხვა ადამიანის წარმატება, შენი აღქმის სარკმლებიდან შიგნით შემოგაქვს, იმ ძალით, რომ საკუთარ თავს მისი ტკივილისა და წარმატებისადმი აღმქმელად გახდი. თუ ამას არ აკეთებ, მაშინ ნათელის დამატებისგან დახურული ხარ, რომელიც შეგეძლო მიგეღო და საშუალება მიგეცა სხვასაც მიეღო. რადგანაც, როცა სხვისი წარმატებისადმი კეთილგანწყობილი ხარ, ანუ მას სიკეთეს უსურვებ, მაშინ მისი წარმატებისგან თვითონაც ღებულობ! ხოლო თუ მის მიმართ კეთილგანწყობილი არა ხარ, მაშინ სინამდვილეში, 'მისთვის სიკეთე არ გსურს'. ამ შემთხვევაში, ნებას აძლევ საკუთარი ტერიტორიიდან 2 X 2 გარეთ გამოგიყვანონ და ამით უბედურებას შენთვის თვითონვე იწვევ.

ყოველ ჯერზე, როდესაც ჩივიხარ, სამართლიანად თუ არა, საკუთარი ჩარჩოს 2 X 2 გარეთ გადიხარ. სხვა ადამიანის ფესვი შენს ზემოთ არაა დაყენებული. ერთი ხის ფესვს არ შეუძლია სხვა ხე კვებოს. ყოველ  ხეს საკუთარი ფესვი აქვს. ყოველ ხეს საკუთარი ტოტები აქვს. შენ კმაყოფილი ხარ იღბლიანის, ცხოვრებაში წარმატებულის მიმართ და მისი ეს წარმატება ზევით აგაქვს. როგორ? მართვის სისტემის სამართლიანობისადმი მადლიერებისა და ქების გამოხატვით. შეხედე და იგემე, როგორი კარგია ნათელი! იმ სხვის გამო კმაყოფილი იყავი, რომ მას აძლევენ. ბუზღუნა, ჯუჯღუნა, რომელსაც სხვისთვის სიკეთე არ სურს, უკვე თავის სიცოცხლეშივე აქ დედამიწაზე, შინაგანად მკვდრად იწოდება. ამაშია მთელი ძალისხმევა. და ამიტომ, სრულიად ლოგიკურია, რომ მართვის სისტემა მას მსგავსი სახით აჯილდოვებს.

შენ კი საკუთარ თავს ეუბნებით: "მე შინაგანი მსურს და მზად ვარ მატერიალური სიმდიდრის გარეშე ვიცხოვრო, კმაყოფილი ვიქნები მცირედითაც კი, ოღონდაც ნათელთან შესაბამისობაში მოვიდე". მართალია,  'იღბლიანები', 'ვისაც უმართლებს',საკუთარი თავისთვის მატერიალურში მძიმედ შრომობენ, მაგრამ სამუშაო ადგილებსაც ქმნიან და ა.შ., და ამიტომაც ღებულობენ მატერიალურს, თავიანთი შრომის, ძალების ინვესტირების შესაბამისად. განა ეს არასამართლიანია? რამდენი წარმოუდგენელი ენერგია და ძალები უნდა ჩადონ თავიანთ შრომაში პოლიტიკოსებმა და ბიზნესმენებმა, რამდენ მწუხარებას განიცდიან, თათბირებში გატარებული უძილო ღამეები, ხშირად კვირა დღეები და ღამეები, ოჯახურ სიმშვიდეს მოშორებულები, მუდმივად შვებულებებში, რამდენი კრიტიკა, რისკი უნდა აიტანონ, ყველგან ხალხს ხელი ჩამოართვან და ა.შ.. მათი მატერიალური ჯილდოსადმი კეთილგანწყობილი იყავი, მაგრამ წარმატებული მტრისაც კი არ გშურდეს!

მაგრამ როგორ?  - მისი წარმატება და ბედნიერება 'ვაგონში' ჩადევი და შენს უკმარობასთან და მადლიერებასთან ერთად  ზევით აზიდე. იღბლიანის გამო მადლობელი იყავი და ნათელის მიღების შენი ორგანოები გაზარდე. გარდა ამისა, შენი ხოტბა, ზემოთ საქებარ რეაქციას აღვიძებს.

კარგი, გამართული თხოვნა სამყაროს კანონების მიხედვითაა აგებული, სადაც არაა მოსყიდვა, სადაც ქრთამს არ იღებენ. ჭეშმარიტი ლოცვა ყოველთვის ნათელის განდიდებით იწყება და საკუთარ

თხოვნაზე მხოლოდ შემდეგ გადადიან. იმის მსგავსად, როგორც მეფეს თხოვენ: ჯერ ქედს იხრიან მის წინაშე და გულწრფელად ადიდებენ. და მხოლოდ შემდეგ შეგიძლია მიუახლოვდე და ღრმა პატივისცემითა და თაყვანისცემით მას ისე შეხედო, რომ მან შეამჩნიოს, მისი ქვეშევრდომი მას ნამდვილად სცემს თაყვანს და უყვარს. ასე შეიგრძნობ შენს შინაგანს, იმის გარეშე, რომ არამიწიერი ხელს კიდევ გიშლიდეს. მაშინ, ყველა ძალები ზემოთ აგიყვანენ. შენი ხოტბა და მადლიერება შენს ფესვამდე ადის, ჯერ კარისკაცთან, რომ შემდეგ უსასრულობის ნათელთან იყოს დაშვებული. შენ მას განადიდებ, არა მარტო იმისთვის, რომ შენ მოგცა, არამედ იმისთვის, რომ იმ სხვა ადამიანს მისცა, თუნდაც ის შენი 'მტერი' იყოს. და თუ ის შენი 'მტერია', მაშინ ამას ზემოთ განსაკუთრებით საქებრად თვლიან. ამიტომ, სხვებისთვის გაცემა ისწავლე. სხვის გამო ნათელის განდიდება, შენს ერთობას და სხვების გაერთიანებას აღადგენს. "არაფერი მოდის ზემოდან, რაც ჯერ ქვემოდან არაა გაღვიძებული". აქ, ქვემოთ უზენაესი ძალის სამუშაოს ასეთნაირად აწარმოებ.

როდესაც ერთობას ახორციელებ, მაშინ ნათელის უზარმაზარ ნათებას იღებ. ჯერ შენ მიიღებ, რადგანაც იმ სხვის მიმართ კეთილგანწყობილი ხარ. მოვლენების მთელი ეს ჯაჭვი შენ გააღვიძე. რადგანაც მართვის სისტემა ობიექტური და სამართლიანია, მაშინ შენი მადლიერება შენი ფესვის ზემოთ, სამყაროს მართვის სისტემაში ადის. ყველა ადამიანის ყველა ფესვი იქ ერთმანეთთან ორგანულადაა დაკავშირებული. უსახლკაროს ფესვი, ჩემი ფესვი და იმ იღბლიანი კაცის ფესვი, ზემოთ ერთიან კავშირს ქმნიან. ზემოთ ისინი სრულ ჰარმონიაში იმყოფებიან, მაგრამ ქვემოთ თქვენ უცხონი ხართ. გამანაწილებელი სისტემიდან იღბლიანი კიდევ მეტს იღებს, ვთქვათ, კიდევ მილიონს. და აი მაშინ ის უცებ შეიგრძნობს, რომ მიღებულისგან რაღაც მაინც გასცეს, თვითონაც არ ესმის რატომ. ნათელის თვისება მას გაცემის გრძნობით კვებავს. ეს კი ქვემოთ ერთობას განაპირობებს. იღბლიანი, რომელიც საკუთარ თავზე არ მუშაობს - ის როგორც -'მათხოვარია'. ხელმოცარული თუ იღბლიანი, რამდენის ძალებიც გაქვს, ყველა ისინი შეგიძლია შენში შემოიტანო და მრავალი ვაგონი შენს ლოკომოტივს მიაბა.

კეთილი ქმედებების კვალი დატოვე. ერთი კეთილი საქმე მეორეს იწვევს, კიდევ უფრო ქმედითს. ყოველი ახალი კეთილი საქმე ყოველთვის აუცილებელია შემდგომის რეალიზაციისთვის. ის შენ ძალებს გაძლევს, რომ უფრო დიდი კეთილი საქმე გააკეთო. კეთილი საქმე - ეს გაცნობიერებული მოქმედებაა შენი საბოლოო მიზნის განსახორციელებლად, რომელიც საკუთარი ფესვის მეშვეობით, სხვებთან გაერთიანებასთან ორგანულადაა დაკავშირებული. შენი ძალები ყოველთვის შეგიძლია გაზარდო. გამოავლინე ძალები და თანდათანობით შენი მეგობრის, მეზობლის, ქუჩის, რაიონის, ქალაქის, ქვეყნის ... სრულიად მთელი კაცობრიობის დამცველი გახდი. ნუ გექნება მტრობა. სხვების საზრუნავი და ბედნიერება შენთან ერთად მოიზიდე შენს 2 X 2 -ში, მაშინ, სამყაროს მართვის სისტემას, ფაქტიურად, საქმით გაამართლებ. და მაშინ მოხდება გამაოგნებელი სასწაული: თვით სიკვდილის ანგელოზი შეგიყვარებს, და რაღა უნდა ვთქვათ ვიღაც მტრებზე! ეს ნიშნავს, რომ გაცემის შენი ქმედებებით, შენი საკუთარი ბოროტებაც კი გაოგნდება. ამით კი შენს შიგნით არსებული სიკვდილის ნატეხი - მხოლოდ საკუთარი თავისთვის მიღების სურვილი - არსებობას შეწყვეტს




არსებობს დადებითი, გამამართლებელი ძალა და ძალა-ბრალმდებელი, სახელმწიფო პროკურორი. თუ რაიმეს არამართებულად აკეთებ, მაშინ ბრალმდებელი მაშინათვე ზევით ადის და იქ არსებულ ძალებს შენზე მიუთითებს: "შეხედეთ, ამან რა ჩაიდინა!" და მას ვერაფრით მოისყიდი. ის სკრუპულოზურად ეძებს 'სიკვდილი სადაა ჩამარხული'. ჩვენ კეთილი საქმეებით, უკეთესია დავთანხმდეთ ტკივილს, ვიდრე ცდომილებაში ჩავვარდეთ, მაშინ ის ჩვენში სათაკილოს ვერაფერს იპოვის. თუ მხოლოდ შენზე ფიქრს გააგრძელებ, მაშინ მის ბრალდებებს ბოლო არ ექნება.

მთელი აზრი იმაშია, რომ განთავისუფლებამდე უნდა მიხვიდე. როგორ? საკუთარი ტერიტორიიდან ზემოთ ადიხარ და იქიდან, სადაც ერთობა და სიმშვიდე მუდმივად მეფობს, ზედა სფეროებში ყოფნის ძალით გამოსწორებული , უკან შენს ადგილას ეშვები. რადგანაც შინაგანში, ჭეშმარიტ რეალობაში არაფერი ქრება. და ყოველი ახალი ასვლით გარდაიქმნები და შენს სრულ, უპირობო განთავისუფლებას უახლოვდები.

.




## 12.6. კაბბალის სწავლებაში საუბარი ყოველთვის ერთ ადამიანზეა.

ჩვენ უსახლკაროზე, იღბლიანზე და საკუთარ თავზე ვისაუბრეთ, მაგრამ კაბბალის სწავლებაში ყოველთვის ერთ ადამიანზეა საუბარი. ყველა ისინი და სხვებიც ერთ ადამიანში არიან. საკუთარი ტერიტორია 2 X 2 შენში იმყოფება და ორი ძალისგან შედგება: მარჯვენა და მარცხენა, კეთილგანწყობა და კანონის სიმკაცრე. ეს შინაგანი სამყაროს და ძალოვანი ველების საფეხურების შეგრძნებაა სამყაროს კანონების შესაცნობად. ჩვენ შინაგანად ურთიერთობა შეგვიძლია მაშინ, როცა მსგავს დონეებზე ვიმყოფებით. კიდევ არის შეცნობის ისეთი დონეები, რომელთა აღსაწერად, ჩვენს მიწიერ ლექსიკონში, სიტყვები არაა. ხოლო მოცემული წიგნით ჭეშმარიტი თვითშეცნობის შორს მიმავალი პროცესი გაიშვება და ამის შეთვისება უნდა გსურდეს. ეს მხოლოდ სრული თავდადებითაა შესაძლებელი. 'ჩვენს სამყაროში' ძალოვანი ველების შინაგან საფეხურებს ვერ ვგრძნობთ, რადგანაც ეკრანები არ გვაქვს, ხოლო შინაგანი ძალოვანი ველები ხუთი გრძნობათა ორგანოებით არ შეიგრძნობა. რადგანაც აქ ყველა შინაგანი ძაფები გაწყვეტილია.

## ყველაფერი ერთ ადამიანშია




უსახლკარო, იღბლიანი - ორივე უკიდურესობა შენში უნდა გაითავისო. ზოგჯერ ხომ სისავსეს გრძნობ, ხოლო შემდეგ ისევ მარტოობას და აკრძალვებს განიცდი. ორივე შენშია. ამით ცხოვრება ისწავლე. თავიდან გეჩვენება, რომ ისინი შენს გარეთაა და გაყოფილია, სხვადასხვა სხეულებში ვლინდება. თანდათანობით ისინი შენს შიგნით უნდა შეითვისო. როგორ? მარცხენა მხრიდან კონტაქტში შენს 'უსახლკაროსთან' უნდა მოხვიდე, 'უსახლკაროსთან' თვით შენში. სამყარო თვისებების შესაბამისობითაა აშენებული. გაცემაც ასევე შესაბამისობით წარმოებს: მარცხენათი გაცემა ხდება მარცხნიდან, მარჯვენათი გაცემა - მარჯვნიდან. შენ არაფრით შეგიძლია უსახლკაროს მიღების არხებში შეხვიდე, რომელიც შენს გარეთაა. ადამიანს სხვისი აღქმის ველების დანახვა არ შეუძლია. მაგრამ ჩემს 'უსახლკაროსთან' კონტაქტში როგორ მოვიდე? მასთან კონტაქტში, შენი გამოუსწორებელი (ან არასაკმარისად გამოსწორებული) მარცხენა მხარეზე ორიენტაციით მოდიხარ. მაშინაც კი, როცა შენს მარცხენა მხარეს სრულად გამოასწორებ, წარსული გამოუსწორებელი მდგომარეობის 'მოგონებების კვალი' შენში მაშინაც კი დარჩება, რომლის წყალობითაც შენი 'უსახლკაროს' შეგრძნებას ყოველთვის შეძლებ, ხოლო ამ შეგრძნებიდან - იმ 'უსახლკაროსიც', რომელიც შენს გარეთაა.

'5 კითხვა და 5 პასუხი' ყოველ სიტუაციაში. ჯერ კიდევ გახსოვს? ყველაფერს შეხედე, როგორც შენს რეაქციებს და ისე ნუ რეაგირებ, რომ შენი საკუთარი ტერიტორიიდან 2 X 2 გარეთ გამოხვიდე, რადგანაც მაშინ, ეს მხოლოდ შინაგანი გარყვნილება, შენი პირადი საბოლოო მიზნის ღალატი იქნება. ეს, შინაგანი მუშაობის ნაცვლად, შინაგანი თამაში გახდება. მარცხენა მხარეს უკმარობას გრძნობ. ეს შენი საჭიროებების და აკრძალვების მხარეა, რომელიც შეიგრძნობა როგორც სიმძიმე, სიმკაცრე. გამოავლინე ძალისხმევა, რომ წყალობის მხარეს გადახვიდე. თვით ნათელი, სრულყოფის კანონების

გზა, შუა ხაზს გააკეთებს. როგორ? ეს ადამიანის გონებაზე მაღლა მიდის. სანამ ადამიანი შინაგანად სრულად არ მომწიფდება, მისგან მოითხოვება, თავიდან მუდმივად წყალობიდან დაიწყოს. ეს როგორც ბავშვს დედა მუდმივად უმეორებს: "თქვი მადლობა". და ეს ცოტა არაა, მაგრამ თანდათანობით, ნებისყოფის დიდი ძალის შეძენით, წყალობას კანონის სიმკაცრეც უნდა დაამატო. ხოლო ჭეშმარიტი რეალობა - ეს შუა ხაზია, როდესაც წყალობა და სიმკაცრე იმყოფებიან წონასწორობაში, 50/50-ზე.

წვის სრულყოფილი რეაქციისთვის, ორივე ძალა სწორი პროპორციით უნდა არსებობდეს. ეს ის 'წვაა', რასაც წმინდა წიგნებში 'მსხვერპლშეწირვა' ჰქვია. არავითარი სხვა 'მსხვერპლი' ან 'მსხვერპლშეწირვა' ვერ დაგეხმარება! არც როზგები, არც თოვლში ბანაობა, არც სისხლის გამოშვება და სხვა სისაძაგლე ვერ დაეხმარებათ, თუ მსგავსი საშუალებებით სიცოცხლის წყაროსთან მიახლოვებას ცდილობენ. რადგანაც ყველა ისინი თვით ადამიანის საკუთარი ტერიტორიიდან 2 X 2 გარეთ გამოდიან.

ასე, რომ შინაგანი მუშაობა ამ ორ უკიდურეს ძალებში მიდის, ხოლო შუა ხაზი - ეს მუშაობის შედეგია, რომლის შესახებაც თვით ნათელი ამოწმებს: ამას მხოლოდ ის აკეთებს. და სწორედ ეს შუა ხაზია ჭეშმარიტი რეალობის აღქმა. ორი ურთიერთსაწინააღმდეგო: ცეცხლი წყლის წინააღმდეგ. ერთი მეორეს გემოს აძლევს და პირიქით. ორივეს სიმბიოზი ნიშნავს, რომ ყოველდღე, შინაგანად საკუთარ თავზე უნდა იმუშაო. მაგალითად, თუ კომპიუტერი გაგიფუჭდა, მაშინ მაშინათვე შენი საჭიროების ადამიანი ამუშავდება. მაგრამ ეს მხოლოდ შენი გარეგანი რეაქციაა, რომელიც შენი საკუთარი ტერიტორიიდან 2 X 2-დან გამოქაჩვით გემუქრება. და აი მაშინ, შენი ამოცანაა ეს შეგრძნება მარცხნიდან მარჯვნივ გადაქაჩო. აქედან, მოცემული სიტუაციის ჭეშმარიტი რეალობა იქმნება. პრობლემის ამოხსნის ნათელი მოდის, როგორც მარცხენა და მარჯვენა ხაზებში შენი მუშაობის გამო, ხოლო ნათელი შუა ხაზს აკეთებს.

არ იფიქრო, რომ შინაგან მუშაობაში ჩვენ მხოლოდ 'კაი კაცები' უნდა ვიყოთ! მარჯვენა მარცხენას გარეშე - ესაა, როგორც რწმენა ცოდნაზე დაბლა. მარცხენა ხაზი, საჭიროება, მოთხოვნილება, აკრძალვები - ესაა რწმენა ცოდნის შიგნით. და მხოლოდ შუა ხაზი - ეს რწმენაა ცოდნაზე მაღლა ან გონებაზე მაღლა. და მხოლოდ ეს შუა - არის სინათლის, მის ერთიანობაში და თვით ინსტრუქციის - სამყაროს კანონების შეგრძნება.

შინაგანი სამყაროს შეგრძნების შედეგები შეიძლება 'წყლის ზედაპირზე' ამოსვლას შევადაროთ. როდესაც წყლის ზედაპირზე ამოდიხარ, მაშინ ჯერ შენი კინკრიხო გამოჩნდება, შემდეგ შუბლი, თვალები, ყურები, ცხვირი, პირი და ა.შ.. შინაგან ადამიანშიც, ასე თანდათანობით ამოდის ყველა 10 ძალოვანი ველი. 'წყლის ქვეშ' მხოლოდ სიმკაცრეში ცხოვრობ - გრძნობ, რომ 'რკინის ხელთათმანებში' ყავხართ დაჭერილი. რადგანაც საკუთარ თავს 'ჯავშანში' ამყოფებ - შენი ეგო დაკავშირებულია რეალობის მხოლოდ სიმკაცრესა და სიუხეშესთან. ყოველ ჯერზე, როდესაც ჩივიხარ, მხოლოდ სიმკაცრის ზემოქმედებას გრძნობ. ხოლო მეორე უკიდურესობაში ყველაფერი, ვარდისფერებში წარმოგიდგენია და გეჩვენება, რადგანაც სამყაროში ჩაშენებულ სიმკაცრეს ვერ ხედავ. ეს მდგომარეობაა wishful thinking, როდესაც სასურველს რეალობად წარმოადგენ. დაინახო მხოლოდ წყალობა - ეს მხოლოდ წყალში შთაფლული მდგომარეობაა. მაგრამ ყველაფერი ერთ ადამიანში იმყოფება. შენი ძალებით შეგიძლია მთელი სამყარო შეიცნო, რა თქმა უნდა, შუა ხაზის მეშვეობით. მაშინ სასწაული მოხდება: ეჭვიანობას სრულიად შეწყვეტ, და ამიტომ დაცემასაც შეწყვეტ. და აი ხედავ: დადიხარ წყალზე და არ იძირები.

ყველაფერი, რასაც აკეთებ, ჭეშმარიტი უნდა იყოს. შენს ძალებში მთელი იყავი, რადგანაც სხაგვარად, უკეთესია არც დაიწყო. მთელი 100%-ით უნდა გასცე. მაშინ შენს მიმღებ არხებს სრულად ანვითარებ. ჭამე მაშინ, როცა მოგშივდება, და არა იმიტომ, რომ საღამოს 8 საათი დადგა. მაგალითად,

თუ რუსეთში ვახშამი საღამოს 8 საათზეა მიღებული, ეს ამ ქვეყნის ძალების სპეციფიკასთანაა დაკავშირებული. ჰოლანდიაში ეს საღამოს 6 საათია. მოიშიე ამ დროისთვის, რომ შენი კუჭი ცარიელი იყოს. მხოლოდ მაშინ შეძლებ შენი ვახშამი საკმარისი ძალით, სიამოვნებით და თავდადებით მიირთვა.

ყოველთვის შენი საკუთარი ტერიტორიიდან 2 X 2 -დან იმუშავე. უფრო ზოგად ასპექტში, ყოველმა ხალხმაც იცის თავისი საკუთარი ტერიტორია 2 X 2. მაშინ მთელი ხალხი 'სახალხო ფესვის' ქვეშ დგას - თავისი საერთო სახალხო 'მფარველი ანგელოზის' ქვეშ. ყველაფერი ეს ხარისხობრივ დამოკიდებულებაშია, რადგანაც სამყაროს ყოველ დონეზე, არაფერია კერძოში ისეთი, რაც არაა ზოგადში. ხდება ისეც, რომ ადამიანები, მსგავსი შინაგანი ადგილით, მთელს მსოფლიოშია მიმოფანტული. ასე მაგალითად, ხელის თითები ერთმანეთის ნათესავები არიან. ყოველ თითს თავისი საკუთარი 'მფარველი ანგელოზი' ყავს, ხოლო მთელ ხელს კიდევ, თავისი საერთო დამცველი ფესვი აქვს. მარცხენა ხელის თითები გამოყოფილია მარჯვენას თითებისაგან. რაც უფრო ზემოთაა, დამცველი ძალები მით უფრო საერთოა. რაც უფრო მაღლა და ახლოსაა უსასრულობის ნათელთან, შინაგან ფესვებთან, მით ისინი უფრო ყოვლისმომცველია და სამყაროში ძალა მით უფრო შორს ვრცელდება. მაგრამ, მსოფლიოს ყველა ხალხი შეგიძლია იპოვო შენს შინაგან სამყაროში, რადგანაც ყველაფერი ერთ ადამიანშია.

## თავი მეცამეტე

### 13.1. შენს წინ ყოველთვის საბოლოო მიზანი დაინახე

თუ იცი, რომ იმ ადგილას, სადაც ახლა ნანგრევების გროვაა ან ბევრი სამშენებლო ნაგავია, მშვენიერი შენობა გაშენდება, მაშინ ეს ნაგავსაყრელი უკვე არ დაგაღონებს. იმის გაცნობიერება, რომ სამყაროში არის სტრუქტურა და საბოლოო მიზანი და მისი გაგება, თუნდაც ზოგადად, წინსვლაში გვეხმარება. დასაწყისში მთელი შენი ყურადღება ძირითად საერთო პრინციპებზე მიმართე. ისინი საკუთარ თავზე მუშაობასთან ერთად გამოიყენე. სამყაროში ორი  დასაბამისმიერი ძალა არსებობს: წყალობა და კანონის სიმკაცრე. ზემოდან ისინი უხილავია. ყველაფერი ჩართულია გარდუვალ გეგმაში, პირველად ჩანაფიქრში, ისევე როგორც თესლში უკვე ყველაფერია. ადამიანის დაბადებისას, თესლში უკვე ჩადებულია, იქნება ის მდიდარი თუ ღარიბი, ინტელექტუალი თუ სულელი და ა.შ.. მაგრამ ერთ ასპექტში თესლი მის ბედს არ განსაზღვრავს: იქნება ის ბოროტი თუ კეთილი ადამიანი. სხვათაშორის, 'კეთილი' ადამიანია - ის, ვინც საკუთარი თავის სამყაროს კეთილ კანონებთან შესაბამისობაში მოყვანას ცდილობს. ისურვებს თუ არა, ესა თუ ის ადამიანი თავის ინკარნაციაში შინაგანი შეითვისოს და საკუთარი თავი მასთან შესაბამისობაში მოიყვანოს - სამყაროს პროგრამაში ჩართული არაა.

დააკვირდი, რაც შეეხება ინდივიდუალურ სულიერ მუშაობაში წინსვლას, ინტელექტუალობით დაჯილდოვებულ ადამიანებს, სრულიად არა აქვთ უპირატესობა, ნაკლებად ნიჭიერებთან  შედარებით. პრაქტიკაში ისინი წინ არ მიდიან, იმათთან შედარებითაც კი  ვისაც განათლების უფრო დაბალი დონე აქვს! ამიტომ, საკუთარ თავზე მუშაობით, აბსოლუტურად ყოველ ადამიანს შეუძლია ყველაფერი შეცვალოს და თავის საბოლოო მიზნამდე მივიდეს. ბრძენებმა ეს ფენომენი აბრაამის მაგალითით განმარტეს, რომელსაც ვარსკვლავთმრიცხველებმა უწინასწერმეტყველეს, რომ მას შვილები არ ეყოლებოდა. და ეს ტყუილი არ იყო, რადგანაც თუ აბრაამი  'ნორმალური' ცხოვრებით, მხოლოდ მიწიერი მიზიდულობის კანონებით იცხოვრებდა, მაშინ, რა თქმა უნდა, მათი წინასწარმეტყველება ახდებოდა. მაგრამ რადგანაც ის ცოდნაზე მაღლა სულიერი მუშაობის გზით წავიდა, მაშინ ზემოდან იმ წყაროდან ღებულობდა, რომელმაც შეზღუდვები არ იცის, რაც 'გონების შიგნით' გზითაა თავსმოხვეული. და ამიტომ აბრაამმა, ნათელამდე მისასვლელად, ყველა ეს კოსმიური ფარდები გაიარა და მას  შთამომავლობა ეყოლა. შთამომავლობა - ეს მისი კეთილი საქმეებია. ეცადე პირდაპირ ზემოთ აიტანო რაც შეიძლება მეტი, ანუ, უმცირესი გადახრებით. შუა ხაზი - ეს ჭეშმარიტი რეალობაა, ჭეშმარიტი გზაა, ცხოვრება 'ამჟამად', გონებიდან გრძნობამდე და გრძნობიდან გონებამდე. შენი პირადი გზა სხვა ადამიანის გზისგან ცალკე მდგომად გეჩვენება. მაგრამ, მაინც, მთელი კაცობრიობის სრულყოფილებასთან მისვლამდე, ყველაფერი ერთმნიშვნელოვან კავშირში იმყოფება. როცა ამ წიგნზე მუშაობ, ყოველდღიურობა შენთანაა. ამის გაკეთება მარტივი სრულიად  არაა, რადგანაც ჩვენ გარეგანი ადამიანისთვის დამახასიათებელ ქცევებში, უკან ადვილად ვეშვებით. ხოლო არჩევანი შენშია.

### 13.2. შინაგანის და გარეგანის ურთიერთქმედება

ყველაფერს, რაც უფრო მაღლაა იმასთან დამოკიდებულებაში, რაც დაბლაა, შეიძლება შინაგანი ვუწოდოთ. ხოლო, იმას, რაც უფრო დაბლაა იმასთან დამოკიდებულებაში, რაც მაღლაა - შეიძლება გარეგანი ვუწოდოთ. მაღალი საფეხური, მეზობელ დაბალ საფეხურში, თავის გარეგან, დაბალ, უფრო უხეშ ნაწილს ჩამოუშვებს. მაშინ როცა, ეს მეზობელი დაბალი საფეხური, რომელსაც მეზობელ მაღალ

საფეხურთან თვისებებით მსგავსება სურს, მას თავისი შინაგანი, უფრო მეტად ნატიფი, ამაღლებული ნაწილით იღებს. მაღალი საფეხურის გარეგანი ნაწილი, ამგვარად, დაბალი საფეხურის შინაგან ნაწილში ეშვება. არსებობს მნიშვნელოვანი პრინციპი (კანონი): თუ სიკეთემდე ამაღლება გსურს - ხოლო სიკეთის არჩევა ეს ყოველთვის შინაგანი ამაღლების აქტია - მაშინ, შენი მეზობელი მაღალი საფეხურის ქვედა ნაწილს უნდა ჩაეჭიდო და ის შენში უნდა შეიგრძნო. ამ დროს გრძნობა და გონება ერთმანეთში უნდა შეზავდნენ. არა მხოლოდ იფიქრო, არა მხოლოდ გრძნობდე, არამედ შინაგანდ შეიგრძნო, ანუ ეს როცა ორივე: გონება და გრძნობა ინტეგრირებულია. თუ მხოლოდ გაგება გსურს - შენი გონება აღქმის მთლიანობიდან გაგყავს. ყოველი მაღალი საფეხური ვალდებულია მისცეს და დაეხმაროს დაბალს, ამასთანავე, თვით მაღალი საფეხურიც ამისგან სიამოვნებას ღებულობს. ყოველი დაბალი საფეხური ვალდებულია მაღალი საფეხურის გარეგან ნაწილს მიებას. როდესაც მეფეს წყალობას თხოვენ, მის ფერხთით ეცემიან. ასევე უნდა გააკეთო შიგნიდან, შენს შინაგან ადამიანში შენს მაღალ საფეხურთან დამოკიდებულებაში. რადგანაც ყველა საფეხური თვით შენშია, ამიტომ მორიდებას აზრი არა აქვს, რადგანაც ყველაფერი საკუთარი მიმღები არხების შიგნით ხდება. მაღალი საფეხური - ეს შენთვის შენს შინაგან ადამიანში შემდგომი დაბალი საფეხურია.

გარკვეული ფენები შენში, ჯერ კიდევ არასდროს შეგიგრძვნია, მაგრამ ყველაფერი შენშია. და ამიტომ, თუ კონცენტრირებას შენს ცოცხლად დამარხვაზე აკეთებ და რამოდენიმე დღის შემდეგ მაინც ცოცხალი დარჩები - აღმოსავლური ტექნიკის პრიმიტიულ-ცხოველური მედიტაციის სიამაყე - მაშინ, თვისებების მსგავსებით, არაცოცხალ ბუნაბასთან ერთიანობაში მოდიხარ. და ამიტომ, მათ ღმერთსაც 'ქვის' სახე აქვს. დააკვირდი, მათი ღმერთი ყოველთვის ზის, ზის ფეხმორთხმით, ანუ სხეულის ქვედა ნაწილი, თითქოსდა, უარყოფილია, არ აღიქმება. და ეს გასაგებია, მათ მასზე მუშაობის შესაძლებლობა არ აქვთ, მათ ღმერთს ძალა არა აქვს, წელს ქვემოთ ადგილის გამოსწორებით 'ფეხზე ადგეს'. რა თქმა უნდა, ადამიანში ყველაფერია: მცენარე, ცხოველი, ქვა და ადამიანი. თუმცა, ადამიანი უნდა ეცადოს საკუთარ თავში ადამიანურ აპექტთან ერთობაში მოვიდეს, და ბუნების დაბალი ფორმების არსებობამდე არ უნდა დაეშვას.

როდესაც რაღაცა შეიცნობა, ეს ნიშნავს, რომ ნათელი ანათებს და საქმე შინაგან ნაწილთან გვაქვს. მხოლოდ იმით იყავი დაკავებული, რასაც პირადად შეიგრძნობ. ამით თანდათანობით, შენი ფესვის ძალების თვისებებთან შესაბამისობაში მოდიხარ. ჩვენ უხერხულობას მხოლოდ მაშინ ვგრძნობთ, როდესაც სამყაროს კანონებს არ შევესაბამებით და მიღება მხოლოდ ჩვენთვის გვსურს. თუ თავს დეპრესიულად, დათრგუნულად გრძნობ - მაშინათვე ალკოჰოლს ნუ მიეძალები, არამედ დაე, ეს შენთვის იმის ნიშანი იყოს, რომ საკუთარ თავზე მუშაობას მაშინათვე შეუდგე. იცოდე, რომ მთელი ის დრო, რასაც შინაგანად, საკუთარ თავზე მუშაობაზე კონცენტრირებას არ ახდენ, მაშინ შენ როგორც უბრალოდ ბუნების ნაჭერი ხარ.

ყოველი დამნაშავისგან შესაძლებელია შესანიშნავი ადამიანის შექმნა, რადგანაც მას მხოლოდ გარეგანი გარსი აქვს დაზიანებული. შინაგან ადამიანში მანკიერება ან დაბრკოლება არ არსებობს. 'დაზიანებული' შინაგანი ადამიანი არ არსებობს! მართალია, ჩვენ გვაქვს უკმარობები, რომლებიც გამოსწორებას მოითხოვენ. მაგრამ უსასრულო ნათელის თვალში, ყოველი გონებაშეზღუდული და ადამიანი 'კომაშიც' კი - აბსოლუტურად წესრიგშია! ადამიანი გარკვეული 'გადახრებით' სწორედ იმიტომ იბადება, რომ აქ, დედამიწაზე გარკვეული გამოსწორებების წარმოება შეძლოს, რომლებიც, თუმცა, გარეშემყოფთათვის უხილავია. და ამიტომ, ადამიანის მიმართ, 'ინვალიდობის' გამო თანაგრძნობის ნებისმიერი ფორმა, სრულიად უადგილოა, რადგანაც ის თავის გამოსწორებაზე და სრულყოფაზე, გაცნობიერებულად ან გაუცნობიერებლად, თვითონ მუშაობს! მისი დახმარება - ჩვენი მოვალეობაა და უკვე ჩვენს გამოსწორებას მიეკუთვნება.

## თავი მეთოთხმეტე

### 14.1. ენები და სოტყვების მნიშვნელობა

ადამიანი თავისი არსებობის დასაწყისიდანვე კავშირს გრძნობდა შინაგანთან, შინაგან ფესვსა და მიწიერ ტოტს შორის, რომელიც თავისი უმაღლესი ფესვისგანაა წარმოქმნილი. ყველა ცხოველი ადამთან მიიყვანეს და მას თითოეულისთვის სახელი უნდა მიეცა. და ის სახელი, რომელიც ადამიანმა ქმნილებებს მისცა, მათ ასევე დაერქვათ. და ეს იმ მიზეზით, რომ ადამიანს შინაგან კანონებსა და ჩვენი სამყაროს დაბალ რეალობას შორის კავშირის დანახვა შეეძლო. ეს ნიშნავს, რომ ბაბილონის დაცემისა და მისი შედეგის - ენების აღრევამდე, ყველასთვის საერთო ერთი ენა არსებობდა. ეს ენა იყო შინაგანი კავშირი ძალას, რაღაცის ფესვსა და მის მიწიერ გამოვლინებას შორის. კაცობრიობა, მზარდი ცდომილებების გამო, თანდათანობით შორდებოდა და შორდებოდა სამყაროს შინაგან კანონებს. შინაგანი, ჭეშმარიტი, სულ უფრო მეტი და მეტი გარსებით დაიფარა, როგორც წესი, ადამიანის ინტელექტის პროდუქტებით - მისი რეფლექტორული აზროვნებით, უმაღლეს ძალასთან პირდაპირი კავშირის ნაცვლად. ჩვენს სამყაროში ყოველი აღმოჩენა, არსის, შინაგანის გარშემო ახალ გარსს ნიშნავს. ერთის მხრივ, ეს პროგრესის ნიშანია, კაცობრიობა რეალობის ახალი განზომილებების აღქმას იწყებს. მაგრამ მეორეს მხრივ, ამას ნათელთან შემდგომ გაუცხოვებასა და სამყაროს კანონებთან ნაკლებ შესაბამისობასთან მივყავართ. ამ გაუცხოვებას, ბოლოს და ბოლოს, ფესვისგან სრულ გამიჯვნამდე მივყავართ და სიცოცხლის წყაროსადმი ყურადღების უკმარისობის გამო, თავდაპირველი წონასწორობიდან გამოვყავართ. ადამიანმა გულუბრყვილოდ ჩათვალა, რომ მხოლოდ თავისი შეძენილი პოზიტიური ცოდნით შეძლებდა სრულყოფასთან და სისრულესთან მისვლას. და მაშინ გარდაუვლად დგება 'მსოფლიო წარღვნა'. გადარჩა მხოლოდ ნოახი (ნოე) და მისი ოჯახი, რომლისგანაც შემდგომში, ბაბილონის დროინდელი ენების აღრევამდე, მრავალი ხალხი წარმოიშვა.

კაცობრიობამ, ცოდნით და სიძლიერით თავისი სიამაყის გამო, მაშინ, სიცოცხლის წყაროსგან სრული დამოუკიდებლობა და განთავისუფლება მოისურვა. ეს, რა თქმა უნდა, ცდომილება - მხოლოდ საკუთარი თავისთვის მიღების სურვილის შედეგი იყო. "ჩვენი ძალებიდან რაიმე, ნათელს რატომ უნდა მივცეთ? მოდი, ყველაფერს ჩვენთვის ავიღებთ!". და ამიტომ: "მოდი გოდოლი, კოშკი-ტიტანიკი თვით ცამდე ავაშენოთ, რომ უსასრულობის ნათელი თავისი კვარცხლბეკიდან ჩამოვაგდოთ". მათ ის თქვეს, რასაც ყოველ თაობაში ამბობენ: "მოდი-ერთი, ყველაფერი ჩვენი გონებით გავიგოთ, ხოლო ის, რასაც ვერ გავიგებთ - ის ჩვენთვის არ არსებობს. და ამიტომ, მოდით, სამყაროს შინაგან კანონებზე თვალები დავხუჭოთ." ეს ზედნაშენი ჩვენ თვითონ შევქმენით, რომლის 'წყალობითაც', ჩვენი არსებობის გარდუვალი კანონების საჭიროების შეგრძნება არა გვაქვს.
რა თქმა უნდა, ბაბილონისდროინდელი ენების აღრევა - ალეგორიული წარმოდგენაა და ძალების მიხედვით, შინაგან მოვლენას გულისხმობს. უზენაესი ძალის ჩანაფიქრი არ იყო, რომ ჩვენ ყველას ერთ ენაზე გველაპარაკა. ჩვენ შინაგანად იმად უნდა დავრჩენილიყავით, რაც ვართ და ძალების ახალი გამოვლინებები გაგვევითარებინა - ჩვენი საკუთარი გარსები შეგვექმნა. და ამიტომ, მრავალი ხალხი გაჩნდა, რომლებიც სამყაროს ყველა შესაძლებელ ძალებს ასახავდნენ. ამგვარად, ყოველ ხალხს, სამყაროს ძალების მთელ კალეიდოსკოპში თავისი სპეციფიკური წვლილის შეტანა შეუძლია. ყოველი ხალხის ენა ამ ხალხის ფესვს შეესაბამება. ხალხები მთელს დედამიწაზე გავრცელდნენ. მათ თავიან ენებში, შინაგან ფესვებსა და მიწიერ ტოტებს შორის, უნიკალური ჭეშმარიტი კავშირი დაკარგეს. ამჟამად, უკვე შეუძლებელია თვით სიტყვაში, უმაღლეს ძალებთან პირდაპირი კავშირი დავინახოთ, რომლებიც მოვლენას, ცხოველს, მცენარეს და ა.შ. შეესაბამებიან.

ყველაფერთან ერთად, მსოფლიოს ენები საკმაოდ 'განვითარდნენ'. ასე მაგალითად, თანამედროვე ინგლისელს შექსპირის ენა უკვე არ ესმის. და რამდენი რუსი გაიგებს დღეს რუსული ენის ძველსლავურ ტექსტს? ან 'თავად იგორის ლაშქრობას' მის ორიგინალში. გარდა ამისა, სიტყვები, რომლებიც ერთნაირ ობიექტებს აღნიშნავენ, სხვადასხვა ენაზე სრულიად სხვადასხვაგვარად ჟღერს და იწერება. მაგალითად სიტყვა 'ძაღლი' გერმანულად - hunt, ინგლისურად - dog და ა.შ. გვიჩვენებს, რომ მსოფლიოს ენებში საერთო შესაბამისობა უკვე არაა. ალბათ, მთელს მსოფლიოში მხოლოდ ერთი დასაბამი ენის გარდა, რომელშიც შინაგანთან კავშირები, მთელი კაცობრიობისათვის, მარადიულად ფესვგადგმულია. დასაბამი ენა - ეს არაა გარკვეული ხალხის ნაციონალური სალაპარაკო ენა, არამედ კოდური ენაა, რომელშიც ყველაფერი სამყაროს კანონებს შეესაბამება. ბიბლიის, თორის და კაბბალის ენა ერთია და საკუთარ თავში, ეს შესაბამისობა შინაგან ფესვსა და მის მიწიერ ობიექტს და გამოვლინებას შორის შენარჩუნებული აქვს. მაგალითად, აინშტაინს არ ჭირდებოდა 'ქუჩაში გასვლა', ობსერვატორიაში წასვლა, არ დასჭირვებია ტელესკოპში ჩახედვა, რომ ფარდობითობის თეორია შეექმნა.

არავითარი საჭიროება არაა, რომ ბუნებაში გახვიდე და ცხოველებს იქ დააკვირდე, რომ იცოდე, რა ძალებია მათში ჩადებული. თორაში მოცემულია ცხოველთა მოკლე ჩამონათვალი, წყალში მოცურავეთა ჩათვლით, რომლებიც მარგებლობის ორ თვისებას შეესაბამებიან. ასე მაგალითად, მარგებელი, ნებადართული მიწისზედა ცხოველი უნდა იყოს მცოხნავი და გაორებული ჩლიქებით. ხოლო წყალში მცურავნი - ფარფლიანი და ქერცლით. ისმის კითხვა, მოშე (მოსე) ხომ არ იყო ბიოლოგი და მთელი დედამიწა ხმელეთზე და წყალქვეშ არ მოუვლია, რომ მათ დაკვირვებოდა, მონაცემები შეეგროვებინა, განევრცო და საკუთარი ცდების საფუძველზე, მთელი მსოფლიოს ყველა ცხოველის შესახებ, დასკვნები გაეკეთებინა. მან, ეს ყველაფერი, ასეთი გასაოცარი სიზუსტით საიდან იცოდა? - გავიხსენოთ, ადამმა ყველა არსებას სახელები მისცა სამყაროს კანონების დასაბამ კოდურ ენაზე. ხოლო მოშემ იცოდა ეს შინაგანი ენა და შეძლო ეს თვისებები თვით სიტყვაში აღმოეჩინა. სიტყვაში, თვით სახელში შეიძლება ადამიანის ან ცხოველის არსი დავინახოთ, ასევე ადამიანმა ან ცხოველმა კიდევ რა განვითარება უნდა გაიაროს. მოისურვებს კი ადამიანი თავისი განვითარების ყველა ეს ეტაპი შეასრულოს და რა დროში - ეს საქმე თვით ადამიანის ხელშია. ყველა ხალხს სჭირდება არა უმეტეს ერთი ენისა, რომ ნათელთან ეს დასაბამი კავშირები შეინარჩუნოს. ეს შეიძლება ფირმა Microsoft -ს შევადაროთ. სადღაც დედამიწაზე იცავენ, კომპიტერული ენის სადარაჯოზე დგანან, რომ ყოველ ჩვენგანს კომპიუტერთან მუშაობა მშვიდად შეეძლოს. მთელს მსოფლიოში მიმოფანტულია ფირმები, რომლებიც ყველანაირ გამოყენებით პროგრამებს, თამაშებს და ა.შ. ქმნიან, რომლებიც Microsoft -ის მართვის სისტემის პროგრამას Opperational System-ს ეყრდნობიან. ხოლო ის ყველა პროგრამის შიგნითაა 'დამალული' და კომპიუტერის მომხმარებლის თვალებისგან ფარულად ფუნქციონირებს.

## 14.2. ადამიანის სახელი

უნდა ითქვას, რომ ფესვსა და დედამიწაზე მის გამოვლინებას შორის, მიუხედავად შინაგანი სამყაროს კანონების მიმართ შვიდმილიანი ნაბიჯებით მიმდინარე გაუცხოვების პროცესისა, მაინც ძალაში რჩება - ადამიანის საკუთარი სახელი. ეს ერთმნიშვნელოვანი კავშირი ყველა ხალხის, ყოველ ცალკეულ ენაშიც რჩება. ყველას ენაში არის ყველაფერი, რაც ამ ხალხს სჭირდება. მაგალითად, არიან საკმაოდ დაშორებული ჩრდილოეთის ხალხები, რომელთა ენაში არსებობს მხოლოდ ციფრები: 1, 2, 3 და 'ბევრი', რადგანაც მათ თავიანთ ყოფაში მეტი სპეციფიკაცია არ სჭირდებათ. მიუხედავად ამისა, ამ

ხალხებშიც კერძო სახელები, მათი უმაღლესი ფესვებიდან გამომდინარე, საოცარი სიზუსტით ეძლევათ.

ადამიანის სახელი, მსოფლიოს ნებისმიერ ენაზე მისთვის მიცემული, ამ ინკარნაციაში მის უმაღლეს დანიშნულებას ასახავს, იცავს და მართავს ადამიანს. ამ სახელს ზემოდან, მის მამას და დედას შეუცდომლად 'ჩასჩურჩულებენ ყურში'. თუმცა, ეს არ ნიშნავს, რომ ყველაფერი ზემოდანაა გადაწყვეტილი, ადამიანს არჩევანი ყოველთვის აქვს, მაგრამ ისიც, მისი სახელის ასოების გარკვეულ კომბინაციაშია ჩადებული. სახელი ასოებით გამოხატავს, როგორც ადამიანის გზას სისრულისკენ, ისე სხვა გზას, რომელსაც უნდა გავურბოდეთ. დანიშნულების გაგება, სახელის ასოების გარკვეულ კომბინაციაშია ჩადებული. ეს როგორ მუშაობს? - ადამიანის სახელი, მის მშობლიურ ენაზე გახმოვანებული, ტრანსკრიფციით გადაიტანება წმინდა ენის ასოებად. და ახლა, ამ სახელის ასოების მნიშვნელობების ყველანაირი კომბინაციიდან გამომდინარე, განისაზღვრება ამ ადამიანის ორი ძირითადი გზა: სიკეთის გზა და ბოროტის გზა.

წმინდა ენის - სამყაროს შინაგანი კანონების კოდური ენის - ასოებით გამოხატული სიტყვის ფუძე, როგორც წესი, სამი ასოსაგან შედგება. მაგრამ ზოგიერთი შედგება მხოლოდ 2-ის, ხოლო სხვები 4, 5 და მეტი ასოსგან. სახელში რაც მეტია ასოები, მისგან მით მეტი კომბინაციის შექმნა შეიძლება. ასე მაგალითად, 5 ასოიანი სიტყვებისგან, შეიძლება ასოების 120 კომბინაცია შევქმნათ და ა.შ.. და აი ადამიანის სახელში იმდენი სპეციფიკური ძალებია ჩადებული, რამდენი კომბინაციის გაკეთებაც შეიძლება მისი სახელისგან. ეს, სხვათაშორის, მხოლოდ ერთი მაჩვენებელია, რომელიც ადამიანის დანიშნულებას განსაზღვრავს. ის ვინც შინაგანით რეგულარულადაა დაკავებული, 'შუბლზე' ხედავს მის მდგომარეობას. რადგანაც კაბბალის ჭეშმარიტი ოსტატი - ადამიანის შინაგანი მდგომარეობის სპეციალისტია, 'სპირიტოლოგია'. ის გრძნობს, შინაგან ადამიანში 'დაავადებები' როგორ მიმდინარეობენ. შინაგან ადამიანს შეუძლია, 'დაავადების' თვისებები, სიმპტომები გამოავლინოს, შეიძინოს გარეგანი ადამიანის მეშვეობით. 'სიმპტომების' ქვეშ გამოსწორებაში უკმარობა იგულისხმება.

რამოდენიმე წლის წინათ, ჩვენს ქვეყანაში ტარო-კარტების ცნობილმა სპეციალისტმა ქ. როტერდამიდან, მომმართა- რომელიც მომავლის წინასწარმეტყველებას კარტებით ახდენდა. მან იცოდა, რომ ტაროს წყარო კაბბალაშია დამალული. და ამიტომ ჩვენს შინაგან ჯგუფში სწავლა ისურვა, რომ თავის პროფესიაში ცოდნა გაეღრმავებინა. რამოდენიმე თვის მერე მან უცებ გამიმხილა, რომ 'კარტებით წინასწარმეტყველება' მეტად არ შეუძლია. ტაროში მრავალი ხასიათები უნდა დაიმახსოვრო და ეს ყველაფერია, ანუ, იმის სუფთა მექანიკური ცოდნა,რაც ზოჰარში მხოლოდ შინაგანადაა განხილული. ზოჰარში მთელი დიდი განყოფილებაა, რომელიც არა მარტო 'ხელების წაკითხვაზე', არამედ ადამიანის სხეულის ბევრ ნაწილზეა მიძღვნილი. მაგრამ ყველაფერი ეს, ვიმეორებ, შიგნიდან და არა მექნიკური დამახსოვრების ტექნიკით, რაც შეიარაღებაში აიღეს ყველა სახის წინასწარმეტყველებმა, რომელიც მხოლოდ გარეგან ადამიანზეა მიმართული.

მიწიერი ისწავლე გონებით. შინაგანის დამახსოვრება არ იფიქრო! ჭეშმარიტი გაგება შეგრძნებაში მდგომარეობს, რომელიც გონებისა და გრძნობის სიმბიოზს წარმოადგენს. თუ მხოლოდ გაგება გსურს, მაშინ შინაგანად ვერაფერს გაიგებ. და ამიტომ ხედავ, რომ ყველა ამ 'კაბბალის აკადემიებში' ყოველ წელს იმეორებენ და იმეორებენ ერთიდაიგივე მასალებს, რაც უკვე მრავალჯერ შეისწავლეს - რადგანაც ყველაფერი დამახსოვრებისკენაა მიმართული, და ამიტომ, იქ შინაგან მიღწევებს ვერ იპოვი. ლურიანულ კაბბალაში ჩვენ არაფერს ვიმეორებთ, არამედ სულ უფრო წინ და ღრმად მივდივართ. როგორც ბრძენები ამბობენ: "მთავარია არა სწავლება, არამედ იმის პრაქტიკაში გამოყენება, რასაც სწავლობ". მნიშვნელოვანია ის, რასაც ღებულობ და ამისგან რასაც აკეთებ, და არა ის, რასაც იმახსოვრებ, რადგანაც ეს ორი ასპექტი ერთმანეთთან, უბრალოდ არ შეპირაპირდებიან:

შინაგანის დამახსოვრება საკუთარი გარეგანი ტვინის უჯრედებით. თვისებების თანხვედრა არაა. მუდმივად სცადე ეს შეიგრძნო და არ შეეწინააღმდეგო ისევ და ისევ დაბრუნდე შენს შინაგანთან. "შინაგანთან დაბრუნების" ასპექტი - ეს მუდმივი ინსტრუმენტია, შენი მუდმივი დამოკიდებულებაა, რომელსაც სისრულემდე მიყავხარ.

"როგორღა მივაღწევთ ჩვენ ამას?". ეს გონივრული კითხვაა, რადგანაც ყოველ, თუნდაც ყველაზე უმნიშვნელო გამოსწორებას, მთელს შენს სხეულზე, ყველა შენს გამოსწორებებზე, თვით საბოლოო გამოსწორებამდე, თავისი ზემოქმედება გააჩნია. როდესაც ერთ ადგილობრივ გამოსწორებას აკეთებ, მაშინ ყველა სხვა ნაწილები თავიანთ წილს მიიღებენ. თუ დღეს ამ წიგნიდან რაღაც შეითვისე, მაშინ ეს თავის ზემოქმედებას, ძალოვანი ველების მთელ ნაკრებზე მოგცემს, რომლებიც უნდა გამოასწორო და ერთიანობაში მოიყვანო. და ეს მართებულია როგორც კერძოში ისე ზოგადშიც.

## თავი მეთუთხმეტე

### 15.1. 'მაქსი' და 'მინი' მდგომარეობების შინაგანი შეფასება

როცა ტანჯვა არაა, მაშინ შენთვის 'ზღვა მუხლებამდეა'. წარუმატებლობისას კი დათრგუნული, იმედგაცრუებული ხარ და შინაგანის მიმართ კითხვები გიჩნდება, თუ რას გაძლევს კაბბალის სწავლება. ჭეშმარიტი ცხოვრება მხოლოდ 'ამჟამად' არსებობს. მხოლოდ 'ამჟამად'არსებობს! მაშინ, რატომ განიცდი ტანჯვის გრძნობას? რატომ არ მუშაობ როგორც კომპიუტერი? თუ რაიმე უკვე არ გჭირდება, მაშინ კლავიშის ერთი დაჭერით მეხსიერებიდან შეგიძლია წაშალო. თუ ცხოვრება ნამდვილად მხოლოდ 'ამჟამად' არსებობს, მაშინ რატომ 'დაეკიდება' ხოლმე ყველაფერი ეს შენთან, იმის ნაცვლად, რომ მაშინათვე წაიშალოს? შენ მოგეცა, რომ შენი თავი საკუთარ საბოლოო მიზნამდე მიიყვანო; რომ თავს ასწორებდე; რომ სამყაროს ისეთნაირად მართავდე, რომ ვინც სიკეთეს აკეთებს, ცხოვრებაში ჯილდოს მიიღებს, ხოლო ვინც ბოროტებას აკეთებს - ის აზრებით წარსულში ან მომავალში 'დაეკიდება'.

თუ ადამიანი მართვის სისტემას არ ითვალისწინებს, მაშინ ტანჯვის გრძნობას ღებულობს. შენმა ცხოვრებამ 'აღმასვლა' და 'დაშვება' იცის. წარმოიდგინე, რომ # 1 მდგომარეობის შესახებ იცი მაქსიმალური სიმაღლე და მაქსიმალური სიღრმე. მაშინ შეგიძლია იპოვო რომელიღაც გაშუალებული მდგომარეობა, ხოლო ყველაფერი, რაც მაღლაა - ეს აღმასვლის მდგომარეობაა, ხოლო დანარჩენი, რაც ქვემოთაა - დაშვების ან, ვთქვათ, დათრგუნვის მდგომარეობაა. ერთი მდგომარეობიდან მეორეში გადასვლისას, შინაგანში ყველაფერი რჩება და არაფერი იკარგება. მხოლოდ დამატებებია. გაშუალებულის ზემოთ - ამაღლებას, ენერგიის გაელვებას გრძნობ. გაშუალებულის ქვემოთ - ტანჯვებს. შენი არსებობის გეგმაში არაა, რომ დროის დასრულებამდე იქით-აქეთ ირხეოდე, როგორც ქანქარა, არამედ სულ წინ, შენს სისრულემდე მიდიხარ.

ყველაფერი, რაც გაშუალებულის ზემოთაა - ეს, არსობრივად, მარჯვენა ხაზი ან წყალობაა. ყველაფერი, რაც გაშუალებულის ქვემოთაა - ეს მარცხენა ხაზია, სიმკაცრე, ბოროტება, ნებისმიერ შემთხვევაში, შენს გრძნობაში. შუა ხაზში შენ 'ჭარბი" სიხარულის განცდები არა გაქვს. თუ დღეს შენი სიხარული შენს 'დღიურ ულუფას' აღემატება, მაშინ ეს სიხარული გარყვნილებად გადაიქცევა: მნიშვნელობა არა აქვს, მხოლოდ აზრებში თუ ფიზიკურ გარდასახვაში. საკმაოდ ბევრი არც ისე მარგებელი, ალტრუისტული სიხარული, შეიძლება გახდეს აშკარად უხეში, ცხოველური სიამოვნება, რომელშიც, შესაძლებელია, ჭეშმარიტი სიხარულიდან,ძალიან მცირე რამოდენიმე მომენტი არის. ტანჯვა შეიძლება იყოს კონსტრუქციული, შემოქმედებითი, მაგრამ მისგან შეიძლება ცხოველური 'კაიფიც' კი მიიღო. მთელი საქმე იმაშია, რომ მდგომარეობების რხევებიდან გაქცევა არ ვისურვოთ. შუა ხაზი - ეს შედეგია, რომლის დროსაც არ გრძნობ არც ზედმეტ სიხარულს და არც მძიმე ტანჯვას. მნიშვნელოვანია ვიცოდეთ, რომ ერთი ადამიანის არცერთი გამოსწორება, სხვის გამოსწორებას არ გავს. ამიტომ, არავის აქვს უფლება თქვას: "გააკეთე ჩემსავით!". სანამ შენს მდგომარეობებში ცვლილებები ან რხევები მხოლოდ რაოდენობრივია, ყველა ისინი, შინაგანად, ერთსა და იმავე მდგომარეობას მიეკუთვნებიან. როცა რაღაც შინაგანი განვითარების გამო, შენს მდგომარეობაში ახალი თვისება ჩნდება, მაშინ ამას ახალი მდგომარეობა ეწოდება. ერთი მდგომარეობის შიგნით ყველაფერი ერთი თვისების ჩარჩოებში ხდება, თვისებების თანხვედრით.

ამ წიგნზე მუშაობისას, ყველა შენი ძალა რაღაც საერთოსთან უნდა მივიდეს, რომლის წყალობითაც ისინი გარკვეულ მდგომარეობაში გაერთიანდებიან და ამ მდგომარეობაში ერთად რაღაც ახალს განახორციელებენ. ისინი მაშინ, თითქოსდა, ერთ საერთო მდგომარეობაში იმყოფებიან, მიუხედავად იმისა, რომ თავისთავად განსხვავებულები არიან. როდესაც ახალ თვისებას შეიძენ,

ახალი მდგომარეობა წარმოიშვება. ამოცანა იმაშია, რომ 'შოლტის' იგივე დარტყმები, უკვე მეტად არ მივიღოთ, არამედ იმაზე ვისწავლოთ, რაც უკვე იყო. ამის შედეგად ამაღლდები, თუნდაც, თუ არც კი შეიგრძნობ და არც კი გაიგებ, შენს თავს ეს როგორ მოხდა.

მნიშვნელოვანია, რომ შენი მდგომარეობა შენი გონისმიერი მოსაზრებებიდან არ შეაფასო. მაგალითად, თავს გრძნობ 'არა შენს ტყავში' - სხვა სიტყვებით, ნება დართე შეგიყვანონ სხვის 'ტყავში', შენი საკუთარი ტერიტორიის 2 X 2 გარეთ გახვიდე. მაშინ არ თქვა: "ოჰ, როგორ ცუდად ვარ" და ამასთანავე, საკუთარ თავში შენი გონებით დისკუსიას იწყებ. ან: "მე მაინც წინ არ მივდივარ" და ა.შ., რადგანაც ყოველთვის, როცა ცოდნის შიგნით მიდიხარ, შენს ეგოსთან მარცხდები, რადგანაც ამას ის შთაგაგონებს. ასევე იყო ადამის შემთხვევაშიც, რომელიც 'გველთან', საკუთარ მიწიერ გონებასთან დამარცხდა. მიწიერი გონება ყოველთვის უფრო ძლიერად შეიგრძნობა, ვიდრე შინაგანი ადამიანი. ის შენთან ყოველთვის მიკიბულ-მოკიბული ლოგიკური არგუმენტებით მოდის, რომლებიც, სხვათაშორის, 'გონების შიგნით" სწორია. 'გველს' სურს შენი შინაგანი ძალა გამოიყენოს, რადგანაც თვითონ ასეთი არ გააჩნია. აი ასე, ამას შენში 'ბოროტი განზრახვა' ეწოდება. შენში მისი მოკვლა არ ეცადო, რადგანაც მაშინ ის უფრო 'შენ მოგკლავს', საკუთარ თავზე შენს მუშაობას მოკლავს. მასზე ისე უნდა გაიმარჯვო, რომ შენზე იმუშაოს. ისე, როგორც პოეტმა თქვა: "სასწაულს მე ისედაც დავამარცხებ": 'ისედაც' - ნიშნავს, რომ დარწმნუნებული ვარ, რომ ჩემს ნებაზე - გაცემაზე 'გადავაკეთებ'. რადგანაც თუ მას შენგან, ბევრი ძალის მიცემას მიუტოვებ, არამედ მხოლოდ ყველაზე მინიმალურ, ყველაზე აუცილებელ საკვებს მისცემ, მაშინ ის, ბოლოს და ბოლოს, 'სიცოცხლის ანგელოზად' გადაიქცევა. როგორც ზღაპრებშია, მაგალითად ბაყაყი, როცა მას კოცნიან, პრინცესად გადაიქცევა.

საკუთარ თავზე მუშაობის დასაწყისში, 'გველი' მხოლოდ მავნე და ბოროტი გვეჩვენება, მაგრამ ეს დროებით. გზის ბოლოს დაინახავ, რომ ეს ყველაფერი მხოლოდ სპექტაკლი იყო. ამიტომ, შენს გონებას ან რაიმეს თვით შენში ნუ აგინებ, რადგანაც მაშინ, საკუთარ ნაწილს აგინებ. თუ იტყვი: "მისი დანახვა არ მინდა", ეს ნიშნავს, რომ შენში გარკვეულ ძალოვან ველებს უარყოფ და მაშინ სისრულემდე წინსვლას ვერ შეძლებ. დააკვირდი, რომ როცა ეჭვებში ხარ, მაშინ შენს 'გველს' გრძნობ. მას ნუ გაურბიხარ, მაგრამ სტუმრადაც არ დაპატიჟო. ყველაფერი ეს უნდა განიცადო. 'გველი' გეხმარება, რადგანაც შენს უკმარობებზე მიგითითებს. მის გარეშე ნათელთან უკუკავშირი არ იქნებოდა! სიკეთე რომ აგერჩია, შენი 'იძულება' სხვაგვარად როგორ შეიძლებოდა, თუ შენი 'გველი' შენი ცდომილებების დროს, ყოველ ჯერზე არ გიკბენდა.

ის გეუბნება, რომ, მაგალითად, შენ 'მაგარი ბიჭი' ხარ, კეთილი ხარ, ხოლო სხვები ცუდები. იცოდე, რომ ეს პირფერობაა, რომ მოგისყიდოს. ბოროტისგან კეთილ რჩევას ნუ მიიღებ, მაგრამ ის აღიქვი ძალების მიხედვით. საკუთარ თავში შენი ჭეშმარიტი მდგომარეობა შეიგრძენი, ეს ისაა, რაც თანდათანობით უნდა ისწავლო. ხომ არ შეგიძლია შენი მიღწევებით იამაყო, რადგანაც, სწრაფადაც რომ მიდიოდე წინ, ამჩნევ, რომ უფრო სწრაფად და ეფექტურადაც შეგეძლო. დაე ეს გიხაროდეს. ყველგან ასეთ მოწოდებას ყიდიან: "Feel good, feel super, that's kabbalah", "თავი კარგად იგრძენი, თავი საუკეთესოდ იგრძენი - აი ეს კაბბალაა!" რა თქმა უნდა, სოლიდურ თანხებს იხდიან და ამიტომ უნდათ, რომ თავს კარგად გრძნობდნენ. რთულ მომენტებში, ძალიან მნიშვნელოვანია, საკუთარ თავს შეახსენო, რომ 'გველი' თვით მართვის სისტემის მიერ იყო დანიშნული, როგორც მისი შემადგენელი ნაწილი, რომ ჭეშმარიტ ბილიკზე წინასწარგანზრახულად ეტარებინე. და არა იმიტომ, რომ ეს თვითონ გსურს, არამედ 'გველის' რჩევების დაძლევა რომ შეგეძლოს.

ყოველ ჯერზე, როდესაც მის რჩევებს არ მისდევ, არამედ ხედავ, რომ ეს შენი უკმარობაა, მაშინ შენი 'გველის' სიგრძეს და სისქეს ამცირებ. მას შეუძლია სხვადასხვა ფორმები მიიღოს და ძალიან ფაქიზად სხვა სამოსი გადაიცვას, რომ უფრო მაღალ დონეზე შეძლოს შენი ცდუნება. 'გველი' მაშინაც

კი დარჩება, როდესაც შენს მწვერვალებამდე, შენს სრულ გამოსწორებამდე ახვალ. უფრო ფაქიზი და ალტრუისტული ხდები - და აი 'გველი' იგივეს აკეთებს, თითქოსდა, შენ გეგუება. ხოლო როდესაც შენი გზის მწვერვალზე იმყოფები, უფრო ფრთხილი ხდები, რადგანაც მაშინ შენი 'გველიც' ასევე მაღალი დონის იქნება!

იცოდე, რომ აქ, დედამიწაზე შენ აბსოლუტური მოხეტიალე და გადამთიელი ხარ, რადგანაც ჭეშმარიტი 'მე' შენშია - ეს შენი შინაგანი ადამიანია. როცა უცხო ქვეყანაში მიდიხარ, მაშინ იქ წარმატების მიღწევას მხოლოდ იმ შემთხვევაში შეძლებ, თუ იმ ქვეყნის კანონები გეცოდინება. ხოლო, რამდენად უფრო მნიშვნელოვანია სამყაროს შინაგანი კანონების ცოდნა და დაცვა! რადგანაც ჭეშმარიტი თავისუფლების ქვეყანაში ცხოვრების და მოქალაქეობის უფლების გარანტიას მხოლოდ ისინი იძლევიან. ხოლო თუ ამ კანონებს არ იცავ, მაშინ უცხო სხეულს გავხარ. ყოველი მდგომარეობა სრულად და ოპტიმალურად უნდა განიცადო. 'გველი' შენ შინაგანს მარცხნიდან ესაზღვრება. ეს მიიღე და ნუ გაექცევი. 'გველი' პატიოსნად გამოიცანი, როცა ის შენში ლაპარაკობს. ამას წიგნებიდან ვერ ისწავლი.

შენი სწავლის აზრი იმაშია, რომ საკუთარ თავზე მუშაობით, შინაგანი შეიგრძნო. არა უნებისყოფოდ, ბედის ანაბარად, არამედ იყავი ადამიანი, რომელიც თავის ცხოვრებას აქტიურად წარმართავს. როცა საკუთარ თავზე მუშაობ, მაშინ ცოტას ამაღლდები და მეორე მდგომარეობა ჩნდება. ანუ, პირველი მდგომარეობა მეორეში გადავიდა. ასეთი პროცესი შეიძლება გრძელდებოდეს წამის ნაწილში, ხოლო შეიძლება 70 წელიც კი გრძელდებოდეს, თუ ადამიანი ისე ცხოვრობს, როგორც არაცოცხალი ბუნება. საკუთარ თავზე ინდივიდუალური მუშაობის მთელი აზრი იმაშია, რომ გამოსწორების აჩქარება დაამატო, შინაგანი ცვლილებების სიხშირე ააჩქარო, რომ რაც შეიძლება ხშირად მიმდინარეობდნენ. და ამიტომ საკუთარ თავზე შინაგანად იმუშავე წარმოებაშიც, ფირმაშიც და არ იცადო სანამ სახლში მოხვალ.  როგორ? შიგნიდან წამიერად, შენს ფესვზე მაქსიმალური სიმაღლით და სიღრმით აკეთებ ფიქსაციას.

ჩვენს არამოწიფულ გარემოცვაში ამბობენ: " დაანებე თავი, ტანჯვა დაასამარე, თავი შესანიშნავად იგრძენი, მწუხარება და სხვა დანარჩენი დაივიწყე". ეს სხვა არაფერია, ვიდრე ნარკომანის პოზიცია, როცა უნდათ ტკივილის დავიწყება და ჩახშობა. ამ წუთისოფელში ადამიანი არის - როგორც გლახაკი, ჯუჯა, რომელიც ტკივილს გაურბის. და აი დედა თითს კოცნის, რომელსაც 'ფუა' მიაყენეს და ტკივილი მაშინათვე გადის. ტკივილი - ეს შეგრძნებაა, რომელსაც განიცდიან, როდესაც ადამიანის ბუნებრივი წინააღმდეგობა გადაილახება. "ბუნებრივი წინააღმდეგობა", მოცემულ სიტუაციაში,  ადამიანურ ეგოიზმს ნიშნავს. და აი მისგან, როგორც ორმოდან, შენთან მუდმივად ამოდის მხურვალება. ეს ასე შეიგრძნობა. მაგრამ შინაგანში არაფერი ქრება და შენი ტკივილების შიგნიდან, ყოველ ჯერზე, განკურნება მოდის.

ამ მეორე მდგომარეობაში, ახალ დონეზე,  ამაღლდები, თუ საკუთარ თავზე მუშაობას აგრძელებ. მაგრამ ის ისე შეიგრძნობა, თითქოსდა ქვემოთ გექაჩებიან, რადგანაც გეჩვენება, თითქოსდა სხვა ქვეყანაში ეშვები, სადაც არასოდეს ყოფილხარ. საკმაოდ ფრთხილი უნდა იყო, რადგანაც იქ აბსოლუტური მინიმუმით ხვდები, მხოლოდ იმ ერთი მცირე ამაღლებით, რასაც მიაღწიე. ამ ახალ დონეზე მთელი შენი ძალები უნდა გაიღო. და ეს მეორე მდგომარეობა ყველა მსგავსი რხევებით იწყება. აზრი იმაში კი არაა, რომ ამჟამად მედიტაცია ჩაატარო როგორც 'არაცოცხალმა ბუნებამ'. თვით ბუნება არც სიამოვნებას ზრდის და არც ტანჯვას აღრმავებს. ცხოველი მხოლოდ ფიზიკურად იზრდება. ჯერ 1 კგ ხორცს ჭამს, შემდეგ 5-ს და ასე 15 კგ-მდე, და ასე თავისი სიცოცხლის ბოლომდე, რადგანაც 15 კგ-ის მეტის ჭამა მას უკვე არ შეუძლია.

ადამიანს  სულ უფრო მეტის და მეტის მიღება შეუძლია. მთელი ტრიუკი იმაშია, რომ საკუთარი უმაღლესი და უღრმესი წერტილებიდან არ გაიქცე. მეორე სიტუაციაში შენი მაქსიმალური

სიმაღლეები და სიღრმეები ცოტათი მაღალი და ცოტათი ღრმა უნდა იყოს, ვიდრე ეს შენს პირველ მდგომარეობაში იყო. მათ შორის სხვაობა დადებითი და მზარდი უნდა იყოს. სიხარულის და მწუხარების განცდის შენი უნარის დამატებას, შენი შინაგანი ანგარიშიდან სესხულობ. 'სასიამოვნო' უნდა იმყოფებოდეს როგორც გაშუალებულის მაღლა, ისე დაბლაც. ბევრი მუშაობა და ენერგიაა საჭირო, რომ შენს თვალში ორივე ერთნაირად მნიშვნელოვანი იყოს, რადგანაც ორივეს - შუას მაღლა და დაბლა - შენს მიზანთან მიყავხარ. მეორე მდგომარეობაში შეგიძლია ახალი მაქსიმუმი განიცადო: როგორც სიმაღლის ისე სიღრმის, მაგრამ არა აუცილებლად აბსოლუტური მნიშვნელობით გამოხატული. წინასთან შედარებით, მხოლოდ სხვაობა (დელტა) უნდა შევიგრძნოთ. და ამიტომ ეს ფარდობითია. რადგანაც პირველი ტანჯვა უკვე გქონდა და მაშინ ძალისხმევა გამოავლინე და გაუძელი. შენში ის უკვე, ძალოვან ანგარიშზეა. და ამიტომ, ყოველ ახალ მდგომარეობაში ის მხოლოდ ცოტ-ცოტა ემატება. არის პრინციპი: ადამიანს ზემოდან მხოლოდ იმ მოცულობის ტანჯვის განცდას აძლევენ, რისი გაძლებაც მას შეუძლია, რომ არ გატყდეს და არა მეტს. ეს დიდი საიდუმლოა. ხოლო თუ მაინც, მოცემული მდგომარეობის სიღრმის მაქსიმუმს გაექცევი, მაშინ ახალი სიმაღლის მაქსიმუმის განცდის მიღწევას ვერ შეძლებ, რადგანაც მაქსიმალური სიმაღლე და სიღრმე ერთმანეთთანაა დაკავშირებული.

მაქსიმალური სიმაღლე ნიშნავს, რომ ნათელს, რომელიც განათებს, მაქსიმალურად შეგიძლია მზად დახვდე, რომ ნათელისგან დაბრმავებას შეეწინააღმდეგო, რომ სიამოვნების მისაღებად უკვე მომწიფდი, რადგანაც ყველაფრის არსი - სიამოვნებაა. ყოველთვის ეცადე ძალისხმევა მიმართო, რომ ყოველ ჯერზე, ამ მაქსიმალურ სიმაღლეს და სიღრმეს მიაღწიო. მაშინ შინაგანის შენი შეგრძნება სულ უფრო ღრმა და მაღალი გახდება. ნათელი, რომელიც შენში აღწევს, ზოგჯერ მაქსიმალური სიმაღლის, ხოლო ზოგჯერ მაქსიმალური სიღრმის შეგრძნებას იძლევა. ეს უკანასკნელი სიკეთისადმი შენი შეწინააღმდეგებაა, საკუთარი მკვდარი სურვილების შეგრძნების წინააღმდეგ. ყველაფერი ეს შენს მესამე და ა.შ. მდგომარეობაშიც მეორდება.

თუ წინსვლა გსურს, იმ რხევებისადმი შიშზე ან ანტიპათიაზე უნდა გაიმარჯვო, რომლებიც შენში ჩნდებიან. ადამიანი კაბბალაში მოდის, რადგანაც ის პრინციპში, თავის თავში უკვე მზადაა, სიკეთესა და ბოროტს შორის, აშკარა ბრძოლა აწარმოოს. ეს შესანიშნავი ბრძოლა, ამავე დროს, შენი ძალების შიგნით ბრწყინვალე სპექტაკლს წარმოადგენს. არ უნდა თქვა, რომ შენი ბოროტის დამარცხება არ შეგიძლია, რადგანც ყველა ძალები ხომ შენში არიან.

არსებობენ მდგომარეობები, რომლებიც შენი პირადი გამოსწორების შიგნით ხდებიან. და ასვევე არის გარკვეული დღეები, შემთხვევები, როდესაც საკუთარი გამოსწორებისთვის გაწეული ძალისხმევებთან ერთად, ასევე მაქსიმალური სიმაღლე და სიღრმე ემატება გამოსწორებებს, თვით სამყაროს ძალებში ზოგადად. თუ გინდა ეს დღეები სასარგებლოდ გაატარო, მაშინ მათ უნდა შეეგუო. ამ სპეციალურ დღეებში ძალიან ხელსაყრელი ძალები ვლინდებიან. ერთ ასეთ დღეს რაღაც სიხარული ვლინდება, მეორეს - სხვა. შეგიძლია ისინი გამოიყენო, რომ საკუთარი სიხარულისა და ტანჯვის მაქსიმალური სიმაღლეები და სიღრმეები ააშენო. წელიწადში, თვეში, კვირაში არსებობენ დღეები, როდესაც ადამიანი მუშაობას ძალიან ფრთხილად უნდა მოეკიდოს. მაშინ არ უნდა ვიგლოვოთ, მაგრამ შინაგანად 'დავემორჩილოთ', რომ გავწმინდოთ და გავაგრძელოთ თხრა. ეს ჭის ამოთხრას გვაგონებს. რაც უფრო ღრმად ვთხრით, მით მეტი სიღრმიდან ამოდის წყალი და ის მით მეტად სუფთაა, გამჭვირვალეა და ა.შ. ერთის მხრივ - ეს, გარკვეული აზრით, მწუხარებაა, მაგრამ მეორეს მხრივ - განთავისუფლება.

ყველა ეს სპეციალური დღეები გეხმარებიან სამყაროს ძალები გამოიყენო, რომლებიც ამ განსაკუთრებულ დღეებში ხელშემწყობად ვლინდებიან. "მაგრამ როგორ შემიძლია ვიმყოფებოდე წარსულში ან მომავალში და ტკივილი იქიდან ვატარო, მაშინ როცა, მხოლოდ 'ამჟამად' არსებობს?

- ფროიდის ერთ ახალგაზრდა და ძალიან ლამაზ პაციენტ ქალს ჰქონდა წარმოსახვითი სინდრომი. ის ოცნებებში ცხოვრობდა. ის ელოდა, ვთქვათ, პრინცს თეთრ ცხენზე, რომელიც მის წინაშე წარსდგებოდა და კოშკში თან წაიყვანდა, რადგანაც ყველა სხვა რეალური ბიჭები, მის თვალებში უღირსი მატყუარები იყვნენ. და აი დიდმა ფსიქიატრმა გადაწყვიტა, რომ უკეთესია მისი დატოვება ფანტაზიების სამყაროში, ვიდრე ნება დართოს მდგომარეობების დღიური ცვლილებები განიცადოს. ყოველ მომაკვდავს შეუძლია რომელიმე თავის ადამიანურ გადაწყვეტილებამდე მივიდეს, საკუთარ თავთან ან სხვასთან დამოკიდებულებაში, მაგრამ მართვის სისტემას სურს, რომ მას იცნობდნენ და სიხარულით ეთანხმებოდნენ, და ამიტომ მიიღე როგორც თეთრი ისე შავი ცხენი. მიიღე როგორც მაქსიმალური სიმაღლეები, ისე მაქსიმალური სიღრმეები და ორივე გიხაროდეს. არიან ისეთი ადამიანები, რომელთაც მხოლოდ 'თეთრი ცხენები' სურთ, ხოლო თუ ეს შეუძლებელია, მაშინ კაბბალაზე სრულიად არაფრის გაგონება სურთ.

"რატომაა ასე ძნელი შეიგრძნო 'ამჟამად', შინაგანი ცხოვრება და ამავე დროს აბსოლუტურად მშვიდი დარჩე?" - ყოველი ჩვენგანი - წარსულის პროდუქტია და თან ატარებს ყველა წინა თაობების ტანჯვებს და გამოცდილებას. ჩვენ დაგვტვირთეს არა მხოლოდ ტანჯვებით, არამედ ჩვენი ცოდნით. ეს შესანიშნავია, რადგანაც ამის გარეშე თანამედროვე ცხოვრებას ვერ გავუძლებდით. როგორ შეგვეძლო ერთმანეთთან მშვიდი ურთიერთობა? ჩვენ სიმშვიდისკენ არ ვისწრაფვით, რადგანაც ვთვლით, რომ ეს რეალობიდან გაქცევაა. მედიტაცია, მიღებული გაგებით, თვისებებით არაცოცხალ ბუნებასთან შესაბამისობაში მოყვანას გულისხმობს. მაშინ როცა, ადამიანს მიეცა ინდივიდუალური მუშაობა მარჯვენა და მარცხენა ხაზებში. და ამიტომ, აზრი არა გაშუალებაშია, არამედ რომ ყოველ მდგომარეობაში  ორ უკიდურესობას მიაღწიოს: იცოდე რამდენად 'ზედმეტად შორს' უნდა წახვიდე. ამგვარად, არსობრივად, წინსვლის განმსაზღვრელი სიჩქარე კი არა, არამედ აჩქარებაა!  შენთვის 'სასიამოვნო' ნებისყოფის ძალისხმევით, საკუთარ თავს მომენტალური წინსვლის ნახტომის უნიკალურ შანსსართმევ, ხოლო ამის ნაცვლად შინაგან სიკვდილს იღებ.

სიმშვიდე - ეს მხოლოდ შენი მუშაობის შედეგია, რომელიც შენი შინაგანი ადამიანიდან მოდის. ერთიანი ინსტრუქციით ადამიანს არ მისცემია თვითონ 'დაჯდეს' 'უშფოთველ' პოზაში, ხოლო სხვებმა დაე იმუშაონ. სიმშვიდეს მხოლოდ ორ ხაზში მუშაობით იღებ. ხოლო ეგოისტური 'უშფოთველობისკენ' მისწრაფებას 'გველი' ჩაგჩურჩულებს. გატაცებით ისურვე შინაგანი მუშაობა და 'გველს' - შენს სხეულს არ უსმინო.

ცხოვრება ყოველთვის 'ამჟამადაა'. ყოველ მომენტში 'ამჟამად', შენში იმპულსი მოდის, რომ შენში ეგოიზმის ახალი ნატეხი გამოასწორო. ეს შენი ამოცანაა. ის ყოველდღე, ყოველ მდგომარეობაში უნდა გამოასწორო, მიუხედავად იმისა, ხარ თუ არა მაშინ ამისთვის მზად. არ შეიძლება საკუთარ თავს უთხრა: " აი დღეს მე მნიშვნელოვანი საქმეები მაქვს, მე ძალიან დაკავებული ვიქნები და ამიტომ ჩემს დღევანდელ გამოსწორებებს ხვალისთვის გადავიტან. მაშინ ამისთვის საკმარისი დრო და სიმშვიდე მექნება". და აი ესეც შენი სხეულის ჩურჩულია. ის ნებისმიერ სიტუაციაში 'გიკარნახებს', რომ დრო არა გაქვს, რომ ასეთ მცირეს ყურადღება დაუთმო. დღეს ის გეტყვის, რომ მნიშვნელოვანი თათბირი გაქვს, სხვა დროს კი, რომ ყურადღება  ოჯახს, ბავშვებს და ა.შ. უნდა დაუთმო.

თუ შენი ეგოს გამოსწორების დღიური ულიფის 'დღიურ იმპულსზე' რეაგირებას არ მოახდენ, მაშინ შენი მუშაობა შეუსრულებელი დარჩება. იმის მსგავსად, როგორც შვებულების შემდეგ შენს სამუშაო მაგიდაზე  ქაღალდების დიდი დასტა დევს, რომელიც ორი კვირით შენი არყოფნისას დაგროვდა. და აი მაშინ, ტანჯვა სულ უფრო მეტად და მეტად იზრდება, რადგანაც ყოველდღიური გამოუსწორებელი იმპულსების ერთმანეთზე ზედდება ხდება. მაგრამ ეს არ დაუშვა. თუ შეგნებულად ცხოვრობ, მაშინ ცდილობ ყოველი მომენტი 'ამჟამად' იცხოვრო სრულად და შენს დღევანდელ იმპულსს სიხარულით ასწორებ, ამის წყალობით, შენ ძალა ყოველთვის გრჩება, რომ ყველაზე მძიმე

სამუშაო დღის შემდეგაც კი თავს გადატვირთულად არ გრძნობდე. "ოჰ, კიდევ რამდენად ბევრი საქაღალდეებია ჩემს სამუშაო მაგიდაზე, აი უბედურება!" - დღეს იმდენი გამოუსწორებელი'დღიური იმპულსი' დაგროვდა, რომ ახლებს არც ამჩნევ. რეალობას მეტად ვერ ხედავ. უკვე, ხეებს მიღმა ტყეს ვერ ხედავ. იცოდე, რომ ყველა 'დღიური იმპულსი' - ენერგომატარებელი გარსებია, რომლებიც შენს შეგრძნებაში ნათელის დღიური ულუფის შემოსვლას უშლიან ხელს. რადგანაც ნათელი შენში მხოლოდ 'ამჟამად' ცხოვრობს.

"მაგრამ, როგორ განვასხვავოთ ჭეშმარიტი იმპულსი 'გველის' ცრუ ბრალდებებისგან?" - თუ მე მრავალ კითხვას დამისვამ, მაშინ შენი კითხვისგან შენ თვითონ არაფერი დაგრჩება, მაშინ, როცა კითხვა - ეს სურვილია, უკმარობაა, ადგილია, სწორედ რომელშიც ნათელი უნდა შემოვიდეს! ამიტომ, როცა კითხვას სვამ, მაშინ საკმარისია ერთი ან ორი საკვანძო სიტყვა. თუ 'გველი', შენი სხეული, მხოლოდ საკუთარი თავისთვის მიღების სურვილი, რაღაცის გაკეთებას მიგითითებს, მაშინ ეს შეიძლება დღის იმპულსი იყოს. შეგიძლია ეს გამოიყენო. თუმცა, 'გველთან' დისკუსიაში არ შეხვიდე, რადგანაც ის ძალიან ეშმაკია და გონიერი არგუმენტებით ყოველთვის დაგამარცხებს! მისი მორევა შეიძლება მხოლოდ მაშინ, როცა გონებაზე მაღლა მიდიხარ. თუ დღეს სხეულზე გაიმარჯვე, ეს ნიშნავს, რომ დღის იმპულსი გამოიყენე და გაიმარჯვე.

ნაბიჯ-ნაბიჯ ამაში შეიძენ feeling, აშკარა შეგრძნებას, რომ ამას საფუძვლიანად ფლობ, რომ იცოდე, შენში ვინ ლაპარაკობს. მაგრამ 'გველის' მოკვლას ნუ ეცდები. რადგანაც მისი ამოცანაც არაა, რომ 'დაგამხოს', ბეჭებზე დაგცეს, გაგანადგუროს. მართალია, მას შენი ცდუნების ნებართვა აქვს, როგორც ხალხში ამბობენ: 'ტილიანობაზე შეგამოწმოს'. მაგრამ როცა მის ცდუნებას გაუძლებ და გაიმარჯვებ, დამატებით ძალას და სიცოცხლეს გაჩუქებენ. 'გველის' გარეშე ვერ შეძლებდი და არც მოგინდებოდა ცვლილებები.

შენს ახლანდელ მდგომარეობაში სიკეთესა და ბოროტებას შორის ირხევი. ამ წიგზე მუშაობით ისწავლი უმეტესად სიკეთე აირჩიო და ბოროტისგან არ გაიქცე. შეიგრძენი 'ბოროტი' და გარდაქმენი სიკეთედ. არ თქვა, რომ შენს გარეთ რაღაც ცუდია, რადგანაც მაშინ, არსებითად, ამბობ, რომ მართვის სისტემა ცუდია. შენს თავს მუდმივად უთხარი, რომ ნებისმიერი სხვა ადამიანი, ბოროტმოქმედის ჩათვლით, შენზე უკეთესია. თუ ამას არ ღებულობ ან არ გესმის, მაშინ ეს ნიშნავს, რომ წინსვლის გზას თვითონ აფერხებ. მაშინ, ჯერ კიდევ გულუბრყვილოდ თვლი, რომ უკეთესი ხარ, ანუ საკუთარ თავზე თვითონ ამოწმებ, რომ ჯერ კიდევ სხეულის მონა ხარ.

იცოდე, როცა ამბობ, რომ ყოველი ადამიანი შენზე უკეთესია, შენი 'მტერიც' კი, მაშინ სიმართლესთან ახლოს ხარ. რატომ? იმიტომ, რომ მაშინ სხვა ადამიანის გამოსწორებიდან, აღქმიდან ან უკმარობიდან არ გამოდიხარ. შეიძლება ის თავის გამოსწორებებში მიზნისგან შორსაც კი იმყოფება, ვიდრე შენ, მაგრამ შენც ჯერ კიდევ ბევრი გაქვს გამოსასწორებელი, სწორედაც ის: რომ თვლი, სისრულესთან უფრო ახლოს ხარ ვიდრე ის. რადგანაც მისი საბოლოო მიზნის მდგომარეობის თვალთახედვით, ის სრულყოფილია, ისევე როგორც ყველა სხვა ადამიანი. რადგანაც ყველაფერი, რაც შენს გარეთაა - ეს ნათელია, ხოლო ის სრულყოფილია.

## ‘დრო' სულიერში. მდგომარეობების ცვლილებების პროცესი, გამოხატული შინაგანი განწყობის რხევებით: აღმასვლები და დაშვებები






ჩვენ ვგრძნობთ, რომ ვცხოვრობთ დროში, მაგრამ ჭეშმარიტი რეალობა აბსოლუტურად უდროოა. "რას მივიღებ, თუ შეგნებულად ვიცხოვრებ და საკუთარ თავზე ვიმუშავებ?" - შინაგან ცხოვრებაში რაიმეზე, რაც იყო არავითარი სინანული არ უნდა გქონდეს. წარსულზე წამითაც არ იფიქრო. თუ 'ამჟამად' ცხოვრობ, მაშინ ყოველ იმპულსს დღეს განიხილავ. 'გველისგან', ყოველ ჯერზე, იმის ანგარიშს ღებულობ, რომელიც ჯერ კიდევ არ შეგისრულებია. ის შენში დაუმუშავებელი იმპულსების და ცდუნებებისადმი დამორჩილების გამო რხევებს მუდმივად აღვიძებს. და აი ისინი ყოველდღიურად გემატებიან. ანკესზე ნუ წამოეგები. არ იფიქრო ცდუნებაზე ან დანაშაულის გრძნობაზე. მაშინ წინ სწრაფად წახვალ. 'ცხოვრება ამჟამად ნიშნავს, რომ დღის იმპულსს სიხარულით იღებ, შენს დღიურ აზს ამუშავებ და მთელ წარსულს, რომელიც თავში მოგდის და ასევე გრძნობებს შენს გარეთ ტოვებ. დააკვირდი, რომ წარსულიდან მომენტზე არ იყო ფიქსირებული. ამოცანაა - მხოლოდ დღეს იცხოვრო. როდესაც მხოლოდ დღევანდელი იმპულსით ცხოვრობ, მაშინ დღევანდელი ნათელი, გარკვეული ხარისხით, მთელ შენს წარსულსაც ანათებს. და ეს წარსული აწმყოში ავტომატურად სწორდება! მხოლოდ წარსულს ყურადღება არ მიაქციო. შეხედე, განა ეს წარსულში შენ შეგემთხვა? - რა თქმა უნდა არა, ეს 'იმ ბიჭთან' იყო - იმ დროის. ხოლო ახლა შენ სრულიად სხვა კაცი ხარ, ნებისმიერ შემთხვევაში, შინაგან განზომილებაში.

და ამიტომ, 'სხვის საქმეებში' არ ჩაერიო - ეს უკვე შენი საქმე არაა. ეს უკვე არ არსებობს, ხოლო ის, რაც თავში მოგდის - ეს წარსულიდან ძალების აჩრდილია. შენს სისტემაში ფაქტები წარსულიდან უკვე დამუშავებულია. და ის, რაც ოდესღაც 'არასწორად, ცუდად, სასირცხვილოდ' გააკეთე - ახლა არაფრით შეგიძლია აქტიურად გამოასწორო. მხოლოდ ცხოვრებით 'ამჟამად' წმენდ შენს წარსულსაც, რისი წყალობითაც შეგიძლია განთავისუფლებული ძალები ისევ გამოიყენო. შენ წარსულში ყველანაირი გარსები ააშენე, რომლებშიც 'გველს' ნება დართე, შენი შემოქმედებითი ძალების ნაწილი შეერეკა. ხოლო შენი 'ამჟამად' ცხოვრების ნათელი ამ გარსებს განმსჭვალავს და იქიდან ძალა თავისუფლდება. ის ახლა თავისუფალია 'ამჟამად'!

არ ისურვო იცოდე. ბევრის ცოდნის სურვილი - ეს მხოლოდ ტვინის უჯრედების გამღიზიანებელია. შეამოწმე 'ცოდნა', ვიდრე მასზე ფიქსირებას მოახდენ. "მიმიყვანს კი ეს კითხვა ჩემს მიზნამდე თუ არა; მეხმარება თუ არა; მჭირდება მე ეს თუ არა?" უსასრულობის ნათელმა თავისი ინსტრუქცია მოგვცა მარტივი მოწოდებით: დააგემოვნე და ისიამოვნე! ის, რასაც კაბბალაში სწავლობ, საუკუნოდ რჩება, ანუ შენი ფიზიკური გარსის დაშლის შემდეგაც. საკუთარ თავზე მუშაობაზე და სწავლაზე შენი ძალისხმევა, შენი შინაგანი ადამიანი და ის კეთილი საქმეები, რაც აქ, დედამიწაზე გააკეთე - შენთან ერთად ახალ თაობაში, ახალ სიცოცხლეში მხოლოდ ისინი გადადიან. შენი ძალისხმევების შედეგი გაზომვადია. აზრი იმაში კი არაა, რომ მხოლოდ ვიცოდეთ, არამედ, რომ თავი აღმქმელი გავხადოთ ისე, როგორც ცვილი მატრიცის წინაშე. ნათელი სწორედ ამ ცვილში აღწევს.

## 15.2. ჭეშმარიტი თხოვნისა და ჭეშამრიტი უკმარობის შესახებ

შიშები სამყაროში მოდიან როგორც აჩრდილები, რომელთა დამარცხება შესაძლებელია საკუთარ თავზე ინდივიდუალური მუშაობით. ეს ფსიქოლოგიური ვარჯიშების ან თერაპიის საკითხი არაა, რადგანაც ეს ვერ ეხმარება. მიიღო 'მოთხრობები', შეიძლება აბებიც, რომლებიც შიშის პროცესს - განწყობაში ძლიერ რხევებს, დროებით შეაკავებენ, ხოლო როგორც კი მათი მოქმედება გაივლის, გრძნობ, რომ ყველაფერი ისევ დაბრუნდა. მაგრამ არის ჭეშმარიტი შიშიც, რომელიც სინათლისადმი და მართვის სისტემისადმი სიყვარულს თანსდევს, როგორიცაა: "ვაკეთებ კი საკმარისს? დღეს საკმარისად მოვიყვანე კი საკუთარი თავი ჭეშმარიტ რეალობასთან შესაბამისობაში?". და თუ ამ შიშს

შენში ქვაკუთხედად, შენს საფუძვლად დააყენებ, მაშინ შენს ცხოვრებაში ყველა სხვა შიშებისგან განთავისუფლდები. ყველა დანარჩენი შიში - ეს ხომ საკუთარი თავისადმი სიყვარულის შედეგია, რომელსაც ადამიანს სწორედ ის შთააგონებს. როცა საკუთარ თავზე სულ უფრო შინაგანად მუშაობ, მაშინ სულ უფრო ღრმად და ღრმად თავისუფლდები ყველა დანარჩენი შიშებისაგან, რომლებიც ჭეშმარიტი არსებობის ფესვში არ არიან.

პრობლემა იმაშია, რომ ეს ადამიანის სხეულის ბუნებაში არაა. მას თითის განძრევაც კი არ შეუძლია, თუ მისი სხეული არ დაინახავს, რომ ამ მოძრაობით რაღაც სამაგიეროს მიიღებს, რაც მის გარეგან ადამიანს სარგებელს მისცემს. დაინახე, რომ შენმა წყარომ შიში სრულიად არ იცის. ნათელს მხოლოდ გაცემა სურს, მაშინ როცა ჩვენ სურვილი გვაქვს, რომ მხოლოდ მივიღოთ. სანამ ელოლიავები სურვილს, რომ მხოლოდ საკუთარი თავისთვის მიიღო, შიშები ყველგან თანგდვდეს იქნება. და პირიქით, თუ რაღაც მომენტში 'არამარგებელ' შიშებს გრძნობ, მაშინ ეს იმის ნიშანია, რომ მოცემულ სიტუაციაში მხოლოდ საკუთარი თავისთვის მიღება გსურს. ყველა ეს შიში, რომელიც თვითონ მოიგონე, მათ შენი გარეგანი ადამიანი შთაგაგონებს. ცხადია, რომ შენ უკვე შეამჩნიე, იქ სადაც კითხულობ ' შენ' - ეს შენი შინაგანი ადამიანისადმი მიმართვაა. ასე რომ, ყველა ეს არასასარგებლო, არაშემოქმედებითი შიშები - გაუსუფთავებელი ძალების პროდუქტია, რადგანაც ისინი ნათელის წყაროს არ მიეკუთვნებიან. თუ სიანთლის წყაროსი გეშინია - ნათელი ხომ უსასრულოდ კეთილია, ძლიერი და ძლევამოსილი - მაშინ ეს ნიშნავს, რომ საკუთარი თავი მასთან შესაბამისობაში გსურს მოიყვანო. მაშინ შიშები იკარგებიან. ერთადერთი რაც რჩება, ესაა: "რა შემიძლია მისთვის უფრო მეტი გავაკეთო?". ესაა სწორედ გაცემის ქმედება. შენში ეს თვითონ უნდა ააშენო. მხოლოდ შინაგანი გააზრებები, რომელსაც თან ახლავს ნდობის ზრდა და საკუთარი თავის სიყვარულზე უარის თქმა, ცხოვრებიდან დამღუპველი შიშების მოშორებამდე მიგიყვანს. ხოლო დანარჩენი უბრალოდ ვერ დაგეხმარება. ყველაფერი სხვა - ეს როგორც მასაჟია. დაგამუშავეს - თითქოსდა, ტკივილისგან ნახევარი საათით გაითიშე, ხოლო შემდეგ ისევ ბრუნდება.

ყოველდღე ამ დღის ძალების აშენებას თავიდან იწყებ.ჯერ მარჯვენა ხაზში მიდიხარ, წყალობის მხარეს. იქ თავს ისე გრძნობ, თითქოსდა, უკვე სრულყოფილი ხარ. ეს მოტყუება არაა, მოცემულ მომენტში შენ ნამდვილად სრულყოფილი ხარ. ხოლო შემდეგ სამუშაოდ მარცხენა ხაზში გადაადგილდები, მაგრამ არა დიდხანს. და აი ნათელი შუა ხაზს ქმნის, გრძნობ, რომ ცოდნაზე მაღლა ნდობა სავსეა. მტკიცე ძალები გადაგავსებენ, მშვენიერის გრძნობის მოცემით: ის ძალები, რომლებიც საკუთარი თავისადმი სიყვარულით იყვნენ დათრგუნულები, ახლა თავისუფლდებიან.

## 15.3. ენდე ნათელს და საკუთარ თავს

### თვითშემეცნება და ცოდნა

**I** ადამიანში ცოდნისა და თვითშემეცნების პროპორციული ზრდა. ნდობა და გონება ფეხდაფეხ მიდიან. ის ამას გრძნობს როგორც ზესვლის მდგომარეობას.
**წ.1** ადამიანში 'გონების შიგნით' პერიოდის დაწყების საწყისი წერტილი. ცოდნა იზრდება, მაგრამ თვითშემეცნება ერთ ადგილზე რჩება. ის ამას გრძნობს, როგორც უძრაობის და დაცემის მდგომარეობას.
**II** 'გონების შიგნითა" პერიოდი. ის გრძნობს, რომ 'დაცემები' იზრდება.
**წ.2** 'გონების შიგნით' პერიოდის დასასრული. ის გონებასთან თავის მიჯაჭვულობას შორდება.
**III** წერტილი 2-ის შემდეგ თვითშემეცნება 'გონებაზე მაღლა'მიდის. ის ამას გრძნობს,როგორც აფეთქების ძალას, ენერგიისა და განხორციელების გიგანტურ მატებას.




როცა შიში ჩნდება, საკუთარზე დარჩი. ნათელისადმი ნდობა გამოავლინე, სწორი განზრახვა გქონდეს და არ წახვიდე, სანამ პასუხს საკუთარ თავში არ იპოვი: ერთობის ძალებს, რომლებიც ყველა მოგონილ შიშებს მოხსნიან. ეს კი ძალებს მოგცემს, რომ გონებაზე მაღლა ნდობა კიდევ უფრო გაიზარდოს. შემდგომში შეძლებ უფრო მეტი შიშების დამარცხებას. შიშები მხოლოდ იმიტომ ბრუნდებიან, რომ ისინი უკვე ნაწილობრივ დაამარცხე. და აი მაშინ, შენ უფრო დიდ შიშს გაძლევენ, რომ ისიც დაამარცხო. და ამიტომ, იცოდე, რომ ყველა შიში შენთან მოდის არა გარეგანი სამყაროდან, არამედ შენი უუნარობის გამო საკუთარი ბოროტება დაინახო. ყველა ამ შიშს შენი 'გველი' ჩაგჩურჩულებს. დაამარცხებ - მოცემულ დონეზე ის სიმშვიდეში დაგტოვებს. დაემორჩილები - მაშინ ის მოგეკვრება იქ, სადაც უკმარობა ძალებს გართმევს, სანამ არ იყვირებ და მას არ დაამარცხებ. შიში - ეს მიღების არხია, უკმარობაა. ჭეშმარიტი უკმარობაა - როცა შენი სრულყოფის წყაროს, ნათელს ხედავ - მას შეგიძლია ნება დართო შიში 'მიიბას'. და აი 'შიშობ': "შეიძლება ჩემი მისადმი სიყვარული




არასაკმარისია?" - აი ესაა შენი ჭეშმარიტი შემოქმედებითი შიში! ამაზე მედიტაცია ჩაატარე და შენს ცხოვრებაში მიიღე. ყველაფერი, რასაც ამ წიგნში სწავლობ ცხოვრებაში გამოიყენე. მაშინ შენი ნდობა მართვის სისტემის მიმართ ყოველდღიურად გაიზრდება - ეს შენი სწავლის ამოცანად დაისახე. საოცრებას ნება უნდა დართო შენში მოხდეს და ეს შენში შეიგრძნო. ასე სულ უფრო ახლოს და ახლოს მიდიხარ შენს წყაროსთან და შენს აბსოლუტურ სრულყოფილებასთან.